ევგენი არტემიძე

# მანგლისიდან ინგლისამდე

## (აჯანყება კუნძულ ტექსელზე)



ევგენი არტემიძე

ევგენი არტემიძე

# მანგლისიდან ინგლისამდე

(აჯანყება კუნძულ ტექსელზე)

[illegible]

29-8-2005 წ.

თბილისი
2003

ეს პატარა ნაშრომი ეძღვნება დიდი სამამულო ომის დროს, ჰოლანდიის კუნძულ ტექსელზე ქართული ბატალიონის (ჰიტლერელი ნაცისტების წინააღმდეგ) შეიარაღებული აჯანყების დროს გმირულად დაღუპულ ქართველ და ჰოლანდიელ მებრძოლებს. აგრეთვე ამ აჯანყებიდან გადარჩენილ და სამშობლოში დაბრუნებულ გარდაცვლილ მებრძოლებს.

სამარადისო დიდება და ხსოვნა მათ!

პატივისცემით, ევგენი არტემიძე.

**HEADQUARTERS**

**First Canadian Army Group**

**ROYAL CANADIAN ARTILLERY**

G/1-0-0/
16 Jun 45.

TO WHOM IT MAY CONCERN :-

1. From the time of the removal of the Germans from TEXEL until 14 Jun 45 I was in command of North Holland area. During this time I was in touch with the remnants of the Russian Bn who fought so gallantly on the island of TEXEL.

2. Supporting evidence from civilians indicates that their claims are substantially correct. When ordered to proceed to ARNHEM to fight against the Allies, the Bn organized an attack, and from 5 Apr to 22 Apr fought a pitched battle with the Germans. During the course of this battle the Germans were forced to employ three bns, and the Russians accounted for between 1500 and 1800 Germans dead.

3. After that period their forces were so depleted, having suffered over 500 casualties, that they could not continue organized attack. However, they did not surrender, but carried on guerilla warfare, inflicting damage and disrupting communications until the final removal of the Germans from the island.

4. The three weeks period after the removal of the Germans was occupied in rendezvousing in a central camp, claiming and burying the dead and the care of the wounded. Rations were supplied, medical services made available and a mobile bath shipped to give them a hot bath. It was not possible to supply the required clothing and shoes but these would have been available in the near future had they remained on the island.

5. My impression, gained from the occasions I visited them, was that the leader had control and that discipline was satisfactory. They were, in fact, behaving properly as disciplined soldiers.

6. I sincerely hope that the bravery and resourcefulness of this group will be given full consideration when their repatriatior to Russia is being considered.

(E.R. Suttie) Brig.,
Comd, 1 Cdn AGRA.

*ინგლის-ამერიკის მოკავშირეების დახასიათება*

პატივცემულო მკითხველო:

მე არ ვაპირებდი ჩემი ტანჯული და მეტად დუხჭირი ცხოვრების შესახებ თხრობას, თუ მოყოლას, რადგან მისი ცოდნა-გამოცდილება თუ ტალანტი არ გამაჩნდა, მაგრამ როდესაც გადავხედე, ჩემს უკვე განვლილი ცხოვრების ირგვლივ უამრავ საწინააღმდეგო აღწერილ შეცდომებს, დამახინჯებებს განგებ შეთხზულ ილუზიებს და სხვ., გამახსენდა ჩემზე მეტად გამოცდილი და ჭკვიანი ადამიანების რჩევა, რომ როგორც შევძლებდი, ისე დამეწერა ჩემივე სათავგადასავლო წარსული ამბავი, ამიტომ მეც გავბედე და დავიწყე წერა.

აქვე მინდა ერთი ჭკვიანური ნათქვამი ფრაზა მოვიშველიო: „ადამიანი, რასაც თავის განვლილ ცხოვრების გზაზე ნახავს და მოიხილებს, ყველაფერი ქაღალდზე რომ გადაიტანოს, ყველა მწერალი იქნებოდა“-ო.

აღნიშნულ ფრაზასთან გამახსენდა ბელადის საიდუმლო მრჩევლის ვლადიმერ უსპენსკის ნათქვამი:

„განსაზღვრულ წრეებში იცოდნენ, რომ ვიყავი არა მარტო მწერალი, არამედ ისტორიკოსიც, მოწოდებით სამხედრო ისტორიკოსი. მრავალჯერ შემისრულებია მემუარის ეგრეთ წოდებული ლიტერატურული ჩაწერა სხვათაშორის რომ ვთქვა, გამომიყენებია მათ მიერ შეგროვებული მასალები, მონახაზები, ზეპირი გადმონაცემი, დავმჯდარვარ და დამიწერია წიგნი. ცხოვრებაგამოვლილ კაცზე ასეთი მუშაობა ჩატარებული მაქვს ერთი მაღალი თანამდებობის დიდ სახელმწიფო ჩინოსანთან, ერთ პოლკოვნიკთან ხუთამდე გენერალთან და ორიოდე მარშალთან. საკმაოდ განსხვავებულნი იყვნენ. ზოგიერთებთან მეტნაკლებად განათლებულებთან და გონიერებთან ვმუშაობდი ერთობლივად, მაგრამ ერთი გენერალი ისეთი გაუნათლებელი აღმოჩნდა, ქაღალდზე გრამი საკუთარი აზრის გადატანა არ შეეძლო. აქ კი მომიწია, თავიდან ბოლომდე ყველაფერი მის მაგივრად გამომესახა“. ეს ერთი კი იყო ძირითადი მასალები ხელთ ჰქონდა.

მართალია მე არც ისტორიკოსი და არც გენერალი არ ვყოფილვარ, მაგრამ ვფიქრობ იმ გაუნათლებელ გენერალს ცოტა მაინც ვაჯობებ, რაზედაც პატივცემული მკითხველი ალბად ქვემოთ დარწმუნდება.

1)ჩემი მთავარი მიზანია, ამ წიგნით უკვდავყო იმ თანამებრძოლთა გვარ-სახელები მისამართებითურთ, რომლებიც მეორე მსოფლიო ომის დროს, ჰიტლერელ ნაცისტების წინააღმდეგ ბრძოლაში, ჰოლანდიის კუნძულ ტექსელზე შეიარაღებულ აჯანყებაში გმირულად დაეცნენ



და ამავე კუნძულზე საძმო სასაფლაოზე დავკრძალეთ. აგრეთვე, აღნიშნული აჯანყებიდან, რაღაც შემთხვევით, ისიც კუნძულის კეთილშობილი მოსახლეობის დიდზე-დიდი დახმარებით ცოცხლად დავრჩით და სამშობლოში უკლებლივ დავბრუნდით.

2) ცოტა რამ ჩემი გვარის შესახებ, რაც ერთგვარ გაუგებრობას იწვევს ჩემი ნამდვილი მამა-ბიძების ვინაობის ირგვლივ და არეულია ჩვენი გვარი.



ევგენი არტემიძე

1940 წლის შემოდგომაზე მე და ჩემი მეზობელი ევგენი წიკლაური გაგვიწვიეს სამხედრო სავალდებულო სამსახურის მოსახდელად ჩაგვიყვანეს უკრაინის ქ. კამენეც პოდოლსკში და ჩაგვრიცხეს 531 მსროლელ პოლკში. მე მალევე გადამიყვანეს პოლკის უმცროს მეთაურთა სკოლაში, რომელიც ომის დაწყებისას დავამთავრე.

1941 წლის ივნისის დასაწყისში საველე სამსახურიდან დავბრუნდით ყაზარმებში, იარაღი დავწმინდეთ და შემდეგ წავედით სასადილოში სავახშმოდ. სასადილოში გამოგვიცხადეს, ვისაც სურვილი გაქვთ კლუბში გადის ქართული კინო „დარიკო“ და შეგიძლიათ დაესწროთო. მე ძალიან გამიხარდა, კი მქონდა ნანახი თითქმის ორ-სამჯერ, მაგრამ მას კიდევ სიამოვნებით ვნახავდი. კინოს დაწყებამდე კიდევ დიდი დრო იყო გასასვლელი. მე კლუბში ქაღალდი ვიშოვე და სახლში დედასთან და ძმებთან გადავწყვიტე წერილი მომეწერა. დავიწყე წერილის მოწერა, თითქმის დამთავრებას ცოტა მაკლდა და იწყებოდა კინო. მე ბარათი მოვკეცე და ჯიბეში შევინახე. დაიწყო კინო და ნახევარიც კი არ იყო დამთავრებული, რომ გამოცხადდა საბრძოლო განგაში. კინოს დირექციამ გამოგვიცხადა, რომ ყველა თავთავის ნაწილში გამოვცხადებულიყავით. ჩვენც ასევე შევასრულეთ განკარგულება. ნაწილში მკაცრად გაგვაფრთხილეს, რომ რაიმე პანიკას არ ავყოლილიყავით და ვყოფილიყავით დინჯად. აქ დაგვირიგეს მუზარადები და საბრძოლო ვაზნები. გვითხრეს, ყველაფერი ჩაგველაგებინა ზურგჩანთაში ისე, რომ ჩვენ რაც გაგვაჩნდა ყველაფერი თან წაგველო. ვტოვებდით ქალაქს და კურსი უცნობი მიმართულებით

ავილეთ. მე ჩემი ბარათი ამოვიღე მოკლედ მივაწერე, მშვიდობით, მე ველარ მნახავთ-მეთქი. მოვკეცე სამკუთხედად და გავლის დროს მოვახერხე ქუჩის საფოსტო ყუთში ჩამეგდო. ეს იყო და ეს, მეტი წერილი სახლში აღარ მიმიწერია. ეს კი იყო, ომის დაწყებისას წინა ხაზზე, ბესარაბიაში, მივიღე ძმების გამოგზავნილი წერილი.

გავიარეთ უკრაინა, ჩავედით ბესარაბიაში და ლებკაანის რაიონის ტყეში დავბანაკდით. აქ დავყოვნდით ომის დაწყებამდე, 22 ივნისს პირველსავე დღეს ჩავებით მტერთან ბრძოლაში. პირველსავე შეტაკებაზე ათეულის მეთაური მოგვიკლეს და მე დამნიშნეს მის ადგილზე. ხოლო ბოლოს ოცეული ჩამაბარეს, როგორც პოლკის სკოლის დამთავრებული. ჩვენს წინააღმდეგ რუმინეთის გაერთიანებული ჯარის ნაწილები იბრძოდნენ და ფეხი ვერ მოგვაცვლევინეს. მათი ყოველივე შემოსევა მათივე დიდი მარცხით მთავრდებოდა. შემდეგ გერმანელ ფაშისტებმა გამოუშვეს ე.წ. ესეს ნაწილები და ბოლოს მათ გვძლიეს. თანაც უკვე ჩვენი სარდლობის ბრძანება მივიღეთ უკან დახევაზე და დიდი დანაკარგით ვიხევდით უკან. მრავალჯერ მოვხვდით მტრის სრულ გარემოცვაში, მაგრამ თავგანწირული ბრძოლებით მათ გარემოცვას ვარღვევდით და კვლავ ჩვენს ნაწილებს ვუბრუნდებოდით. ერთ-ერთ ასეთ უკან დახევის დროს ფეხში დავიჭერი და დაჭრილი ჩავვარდი ტყვედ.

ეს იყო დაწყევლილი 1941 წლის 24 აგვისტო. აქედან იწყება ჩემი და ჩემნაირი ტყვეების ტრაგიკული ცხოვრება. ჩემს ბედზე გერმანელებმა ადგილზე არ დამხვრიტეს. ჩვენივე სამხედრო ფურგუნებით, რომლებშიც ცხენები იყვნენ შებმულები, გავიარეთ უკრაინა და დიდი ვაი-ვაგლახით მივაღწიეთ რუმინეთის ერთ-ერთ საკონცენტრაციო ბანაკს, რომელსაც ბუდეშატი ერქვა.

გერმანელ ფაშისტებს ჯერ კიდევ ომის დაწყებამდე გაეშენებიათ ეს ბანაკი. ბანაკი ხუთი რიგი ეკლიანი მავთულით იყო შემოღობილი, მისი სიმაღლე ხუთ მეტრზე მეტი იქნებოდა. გარედან მეხუთე რიგი ეკლიანი მავთულის ღობეს დანაღმული ზოლი ჩაუდიოდა. ღობის გარედან ყოველ 40-50 მეტრის დაშორებით საცეცხლე კოშკურები და შიგ ავტომატმომარჯვებული ბადრაგი მორიგეობდა. ღამღამობით კი ავჩარკა ძაღლებით დაკომპლექტებული ჯარისკაცები გერმანულ ნაგაზებთან ერთად უვლიდნენ ბანაკს გარშემო. პირველ ხანებში საზრდოდ არაფერი არ გვეძლეოდა, ხოლო შემდეგ მოგვიანებით დაიწყეს



პურის და ე.წ. ბალანდის მოცემა. ერთ კილოგრამიან პურს 24 კაცზე გვაძლევდნენ.

ვფიქრობ ადვილი წარმოსადგენია, თუ როგორი დუხჭირი ცხოვრება გვექნებოდა საკონცენტრაციო ბანაკში. ბანაკს საურმე გზა ჩაუდიოდა გვერით და თუ რომელიმე რუმინელი გლეხი სამოწყალოდ თავის პროდუქტების ნაწილს გადმოგვიყრიდა ურმიდან, ეს უდიდესი ჯილდო იყო ჩვენთვის (კარტოფილს, ჭარხალს, კომბოსტოს, სტაფილოს და ა.შ.), მას უმად სიამოვნებით შევექცეოდით.

ზანტად მიიზლაზნებოდა ჩვენი ტანჯვა-წამების დღეები. ოდესღაც ჯანღონით სავსე ბიჭები ახლა ლანდებად ვიყავით ქცეულნი; ფეხზე დგომაც აღარ შეგვეძლო. ამ უბედურებაში ჩავარდნილთ მეორე უბედურებაც დაგვატყდა თავს, მშიერთ და ილაჯწართმეულ ტყვეებს შემოგვესია მკბენარი და თუ რაიმე სისხლიღა შეგვრჩენოდა, ისიც მათი წილხვედრი იყო. მეტწილად ღამით ძილში შიმშილისაგან გვეცლებოდნენ მეგობრები, რომელთა შველა არ შეგვეძლო.

საწყალ კაცს ქვა აღმართში მიეწევაო. ამ ტრაგიკულ ამბებს სხვაც დაემატა: ჩამოვარდა ერთაშორის დიდი შუღლი რა თქმა უნდა. რუსები ბევრნი იყვნენ და პატარა ერების წარმომადგენლებს, სადაც გვეწეოდნენ, სასიკვდილოდაც გვიმეტებდნენ. თუ რაიმე გაგვაჩნდა, ყველაფერს გვართმევდნენ.

თითქმის ამქვეყნისა აღარაფერი მეტყობოდა, მაგრამ ღმერთმა ბედად არ გამწირა. საკონცენტრაციო ბანაკში ოთხი ქართველი ემიგრანტი, რომლებიც გერმანულ მუნდირში იყვნენ გამოწყობილნი ჩვენს დასახმარებლად მოავლინა ღმერთმა. ესენი იყვნენ საქვეყნოდ ცნობილნი ვიქტორ ნოზაძე, მიშა (მიხეილ) ქავთარაძე, კობა ხოჭოლავა და აკაკი კვიტაიშვილი.

მე თითქმის მომაკვდავი ვიყავი და სასიკვდილოდ გარეთ გამოვბობღიალდი. კარგი დღე იდგა, ვიღაც 4 კაცი გერმანულ ფორმაში თავზე დამადგა და რუსულად მეკითხება, რომელი ეროვნების ხარო ერთმა ქართულად გადაულაპარაკა ბიჭო, ეს ქართველს გავსო. გავიფიქრე, სტალინის გამო იქნებ მეც დამხვრიტონ ამ ფაშისტებმა-მეთქი და თამამად ვუპასუხე მწოლიარემ — ქართველი ვარმეთქი. ერთ-ერთი დამწვდა, უნდა წამომაყენოს და ფეხზე დამაყენოს, მეორეს სთხოვა მომეხმარეო, მაგრამ მე უარი ვუთხარი. მკბენარა მასევია ჭიანჭველასავით და თქვენც შემოგესევათ-მეთქი. ერთმანეთს შეხედეს და შევატყვე, თვალებზე ცრემლები მოადგა. არაუშავსო მითხრეს,

შემეკითხნენ, ბევრი ხართ ქართველებიო? მეც ვუპასუხე 150 კაცამდე ვიქნებით-მეთქი. შოკოლადი მომცეს და ბანაკამდე მიმაცილეს, სადაც ქართველები ვლაფავდით სულს. უნდა გულახდილად ვაღიაროთ, რომ არ მოესწროთ სულზე ქართველ ემიგრანტებს, არც ერთი ცოცხალი არ გადავრჩებოდით. მათ უდიდესი როლი შეასრულეს ჩვენი გადარჩენის საკითხში. მათ მამა-შვილური უდიდესი დახმარება გაგვიწიეს და სიცოცხლე შეგვინარჩუნეს. მეორე დღესვე მოგვამარაგეს სიგარეტებით, რომელიც ძვირად ფასობდა ბანაკში. საჭმელიც მოგვიმატეს და თანაც გაუმჯობესებული. მალე ამ ბანაკში ტანსაცმელი ორთქლში გაგვიტარეს. გავიარეთ აბანოში და განვთავისუფლდით მკბენართა ტყვეობიდანაც. ეს იყო ჩვენი ყველაზე დიდი ბედნიერება. აქვე იყო ჩემი თანასოფლელი ევგენი წიკლაურიც.

სულ მალე შევიტყვეთ, რომ ამ საკონცეტრაციო ბანაკიდან ყველა ქართველი სხვაგან უნდა გადაგვიყვანონ. ნამდვილად უნდა ვთქვა, რომ ჩვენგანმა არავინ იცოდა, თუ რა მიზნები ისახებოდა ჩვენს თავზე. ეს კი ჩანდა, რომ უბრალოდ არ ამოვწყდებოდით, საიმედო პატრონი გაგვიჩნდა. მათ ყველა ჩვენგანი გამოკითხეს, თუ ვინმეს ჰყავდა საზღვარგარეთ ნათესავი, თანასოფლელი და ა.შ. ჩემმა თანასოფლელმა ევგენი წიკლაურმა დაასახელა თავისი დედის ძმა, ბატონი თომა ბექაური, რომელიც საფრანგეთში არისო. ასევე სხვებმაც მსგავსად და ა.შ. შეგვპირდნენ სულ მალე მათ ყველას შეგახვედრებთო.

მართლაც, აბანოს გავლის შემდეგ გამოგვიყვანეს საკონცენტრაციო ბანაკიდან და იქვე ახლოს რკინიგზის სადგურში ღია ვაგონებში მოგვათავსეს. ვიარეთ 4-5 საათი. ერთ-ერთ გაჩერებაზე გადმოგვიყვანეს და იქვე მოთავსებულ პატარა ბანაკში მიგვიყვანეს, რომელსაც ოლტენიცა ერქვა, იგი დუნიას სანაპიროსთან ახლოს იყო. პატარა ბანაკიც ერთმაგი ეკლიანი მავთულით იყო შემოღობილი, შიგ მხოლოდ არავინ იმყოფებოდა.

ერთ-ერთი ბარაკი, სადაც ჩვენ მიგვიყვანეს, ჩვენებურ საკოლმეურნეო საქონლის თავლას მოგვაგონებდა, მხოლოდ იმ განსხვავებით, რომ ბარაკის შიგნით ნაწილი პატარ-პატარა ოთახები ჩაუდიოდა და შუაზე 2 მეტრის სიგრძის კორიდორი ჰყოფდა. ოთახებშიც და კორიდორშიც ხის იატაკი იყო დაგებული. თითოეულ ოთახში 2 ან 3 კაცისათვის ლოგინი იყო გაწყობილი, როგორც ჯარისკაცს შეეფერება. პატარა მაგიდაზე იმდენი ბუხანკა პური და ქაღალდში შეხვეული 200 გრამიანი კარაქი იდო, რამდენი საწოლი იყო გაწყობილი. აქ



გველოდებოდნენ ქართველი ემიგრანტები, რომლებიც გერმანულ მუნდირში იყვნენ გამოწყობილნი.

პატივცემულო მკითხველო:

დაუვიწყარია ჩემთვის ის წუთები, როდესაც ჩვენ, ქართველი სამხედრო ტყვეები და ქართველი ემიგრანტების თამარ მეფის სახელობის ასეული, რომლებიც გერმანულ მუნდირში იყვნენ გამოწყობილნი ერთიმეორეს როგორ ვეხვეოდით და ცრემლმორეულნი ვკოცნიდით ერთმანეთს.

აქ გავიცანით ჩემი თანასოფლელის დედის ძმა ბატონი თომა ბექაური. როგორც თვითონ გადმოგვცა, იგი ყოფილა ქაქუცა ჩოლოყაშვილის თანამებრძოლი და მასვე წაუყვანია უცხოეთში. თომა ბექაური იყო სოფელ ვაკიდან, თეთრი წყაროს რაიონიდან და ჩემი მშობლებიც კარგად ცნობია. თომა ბექაურმა მეც და თავის დისშვილს ევგენი წიკლაურს საათები გადმოგვცა საჩუქრად. მასთან ერთად გავიცანით დანარჩენი ემიგრანტები, რომელთა გვარები ყოველ ფეხის გადადგმაზე მახსოვს და ჩვენთვის სიკეთის მეტი არაფერი დაუთესია. აი ისინი: მიშა ქავთარაძე, ვიქტორ ნოზაძე, კობა ხოჭოლავა და აკაკი კვიტაიშვილი ბანაკში, ხოლო ბატონები: თომა ბექაური, ირაკლი კალანდარიშვილი, აჩიკო და მიშა დადიანები, ღოდიკა ჭავჭავაძე, მათე ბოლქვაძე, სოლომონ (სულიკო) ძალდასტანიშვილი (იგი ჩვენი მისვლის შემდეგ მალე გარდაიცვალა). ელიზბარ მაყაშვილი, თემო თაქთაქიშვილი, შოთა გედევანიშვილი, საშა ცომაია, ჟორა ინჯია, ვასო ინჯია (ეს უკანასკნელი ჯერ პოლონეთის ბანაკ კრუშინოში გავიცანი, ხოლო შემდეგ ჰოლანდიაში დავუახლოვდი), სარჯველაძე, მაღლაკელიძე, ვაშაკიძე, ჯორბენაძე, ძმები დონდუები, ვაჩნაძე და ა.შ.

ჩვენს ბედს, რომ იტყვიან, ძაღლი აღარ დაჰყეფდა, რადგან ჯოჯოხეთიდან სამოთხეში გადმოვინაცვლეთ. რასაკვირველია, აქ საუკეთესო პირობები შეგვიქმნეს კვების მხრიდან. ბიჭები ფეხზე დავდექით და მოვღონიერდით. მაგრამ ჩვენთვის მაინც საიდუმლოდ რჩებოდა მათი მიზნები. რამდენიმე დღეში გაირკვა, რომ მათ ჩვენგან მხოლოდ ასი კაცი უნდა წაეყვანათ, ხოლო დანარჩენი 50 ისევ იმ ბანაკში დაეტოვებინათ. რა თქმა უნდა, ისევ საკონცენტრაციო ბანაკში დაბრუნება სიკვდილის ტოლფასი იყო.

ერთ დღეს ამ ბანაკის დაშორებით მინდორზე მოგვატანინეს 2 გრძელი ფიცარი 1 ცალი თავში, ხოლო მეორე ბოლოში დავდევით ისე, რომ მანძილი 250-თუ სამას მეტრს უდრიდა. ჯგუფურად 5-5 კაცი უნდა გავქცეულიყავით და დანიშნული წუთებით უნდა დაგვეფარა ეს მანძილი. ე.ი. ვინც ჩამორჩებოდა ის უკანვე ბანაკში უნდა

დაებრუნებინათ. მე და ჩემმა თანასოფლელმა ევგენი წიკლაურმა ვერ შევასრულეთ დავალება და ორივეს უკან გვიწევდა ბანაკში დაბრუნება. ასევე ბევრმა თითქმის ნახევარმა ვერ დაფარა დანიშნული დრო და გამსვლელთა რიცხვს 40-მდე კაცი აკლდებოდა, რომ ასი კაცი გამხდარიყო. აქ დატრიალდა ევგენი წიკლაურის ბიძა, ბატონი თომა ბექაური და ორივე გაგვიყვანეს გამავალთა შორის. ქართველმა ემიგრანტებმა ბევრი იწვალეს და ბევრი იბრძოლეს ყველას გამოსაყვანად, მაგრამ ამაოდ. მხოლოდ ასი კაცის ბრძანება ჰქონია მიღებული გასაყვანად.

მალე ამ პატარა ბანაკიდანაც სხვა მიმართულებით წაგვიყვანეს და იგივე რუმინეთის პატარა ქალაქ კრონშტატის გარეუბანში მდებარე ვიღაც მდიდარი მოხელის სახლში დავიდეთ ბინა. აქაც კარგი პირობები გვქონდა საარსებოდ. ჩვენი საერთო ხელმძღვანელია გერმანელი ობერლეიტენანტი კრამერი, თავის გერმანელი ხელქვეითებით, ხოლო სამედიცინო ხაზით ობერლეიტენანტი შნაიდერი. ეს ორივე პიროვნება, როგორც გვითხრეს 1918 წელს საქართველოში ყოფილან, კერძოდ, ბათუმში სამხედროში ნამსახური და ქართულ ადათ-წესებს კარგად სცნობდნენ. მართლაც, ისინი სრულიად არ ჰგავდნენ სხვა გერმანელებს. ჩვენთან ყოველთვის დიდ ლმობიერებას იჩენდნენ. აქ გახდა ჩვენთვის ყოველივე ნათელი, თუ რა მიზნები ამოძრავებდა გერმანელთა სარდლობას.

აქაც, ჩვეულებრივად, კარგი პირობები გვქონდა შეგვიცვალეს ტანსაცმელი ე.ი. საბჭოთა სამხედრო ფორმა შეგვიცვალეს ფრანგული სამხედრო ფორმით (გამონაცვალი) და დაგვაწყებინეს სპორტული წვრთნა, ხშირად გრძელ რეიდულ მარშებსაც ვაწყობდით, რომ წელში გავმართულიყავით. აქ ყოფილ ტყვეებს ქართული გვარების ნაცვლად ხორვატიული გვარები მოგვცეს. მაგალითად, მე, ევგენი არტემიძე „ტური“-ს გვარად მომნათლეს, ხიზანიშვილს — „ხიზანპუ“, დვალიშვილს — „დვაგუსი“ და ა.შ.

ბატონი ვიქტორ ნოზაძე ლექციებს გვიკითხავდა პოლიტიკურ ვითარებაზე, საქართველოს ისტორიაზე, საერთაშორისო მდგომარეობაზე და სხვა.

კრონშტატში საკმაო წრთვნის შემდეგ კვლავ უცნობი მიმართულებით წაგვიყვანეს და აღმოვჩნდით ერთ-ერთ სამხედრო ქალაქში, რომელსაც გარმიში ეწოდებოდა, გერმანიაში.

ქ. გარმიში, მხოლოდ ვერმახტის საჯარისო ფორმირებებისათვის იყო განკუთვნილი. იგი თავის ყაზარმებით და უზარმაზარი სამხედრო



მრეწველობით მართლაც სამხედრო ქალაქს წარმოადგენდა, მხოლოდ, როგორც ეტყობოდა, ომის დასაწყისშივე მთლად გაენთავისუფლებინათ.

ჩვენც აქ ერთ-ერთ ყაზარმაში მოგვათავსეს და ჩვეულებისამებრ გავდიოდით სპორტულ წვრთნას, ყაზარმების გარეუბნებში ვაწყობდით სპორტულ რეიდებს და სხვა.

ერთ დღესაც აქ გერმანელთა თანხლებით მოგვევლინა ქართველი სამხედრო ტყვე ოფიცერი, როგორც გვითხრეს იგი ჩინით კაპიტანი ყოფილა და გვარად წიკლაური სიმონი. მან გერმანული წესით მწყობრში ჩამოგვიარა და ყველას გამოგვკითხა ვინაობა.

მალე აქედანაც წაგვიყვანეს და როგორც გვითხრეს სილეზიაში ქ. მიტენვალდში მიგვიყვანეს;

დაბა მიტენვალდის ერთ-ერთ განაპირა მთის ძირში მდებარეობდა სპეცდანიშნულების სამხედრო წვრთნის პუნქტი, რომელსიც „ბერგმანის“ სახელწოდებით იყო ცნობილი (სამთო ნაწილი). ჩვენ აქ შეგვაერთეს ჩვენზე ადრე მიყვანილ ქართველ ტყვეებს, რომელთაც უკვე მოესწროთ გერმანული ფორმის ჩაცმა და აქ უკვე ერთგვარ სამხედრო წვრთნას გადიოდნენ.

ჩვენც აქ შეგვიცვალეს რუმინულ-ფრანგული სამხედრო ფორმა და მოგვცეს ისეთივე ფორმა, როგორიც ეცვა ჩვენზე ადრე მიყვანილ ქართველ ტყვეებს.

აღნიშნული ნაწილი („ბერგმანის“) 5 ასეულისაგან შედგებოდა. მე პირადად მე-5 ასეულში მოვხვდი. აქ იყო ჩემი თანასოფლელი ევგენი წიკლაურიც. მალე ქართველი ემიგრანტები ნელ-ნელა ჩამოგვცილდნენ და სად წავიდნენ, ჩვენთვის გაუგებარი იყო. რასაკვირველია, „ბერგმანის“ ბატალიონი გერმანელი ოფიცრებით იყო დაკომპლექტებული, მაგრამ აქვე გვითხრეს, რომ ქართველების მხრიდან კაპიტანი სიმონ წიკლაურია დანიშნულიო, მაგრამ ეს მოსაჩვენებლად იყო თქმული, მას საამისო ნდობა არ ჰქონია არც გერმანელებთან და არც ქართველ ემიგრანტებთან.

1942 წლის ზაფხულში კაპიტანი სიმონ წიკლაური, მიტო ჯმუხაძე, ტაბიძე და სხვები გაუჩინარდნენ; ჩვენ გვითხრეს საკვალიფიკაციო კურსებზე გავგზავნეთო, მაგრამ მალე გაირკვა, რომ ეს ჯგუფი გერმანელთა მოღალატე აღმოჩნდა და ყველა დაეპატიმრებინათ. როგორც გვითხრეს, სიმონ წიკლაურს ჩამოხრჩობა მიუსაჯესო. თუ რა ბედი ეწია დანარჩენებს, არ ვიცი. ჩვენ მიტენვალდში სამხედრო წრთვნას გავდიოდით, ძირითადად მთებში ვაწყობდით გრეძელ რეიდებს. ერთ-

ერთ ასეთ რეიდზე ჩვენი მეგობარი მთიდან ჩამოვარდა და მისგან ნაწილიც კი ვერაფერი ვიპოვეთ.

1942 წლის ზაფხულის დამლევს მთელი „ბერგმანის“ ბატალიონი აღმოსავლეთის ფრონტზე წაგვიყვანეს და ჩვენმა მეხუთე ასულმა მოზდოკში დაიდო ბინა. გვპირდებოდნენ, წინა ხაზზე გაყვანას ორჯონიკიძის მიმართულებით, მალგაბეკის გორებზე.

აქედან მოვახერხე საველე საავადმყოფოში მივლინება როგორც ავადმყოფი მოვხვდი კრასნოდარის მხარის დაბა ეისკის საავადმყოფოში. ეისკში ყველა ავადმყოფს გაგვიკეთეს ე.წ. ევაკუაცია და გადაგვიყვანეს პოლონეთის ქ. რადომის საავადმყოფოში. აქ დიდხანს არ გავჩერებულვართ. თითქოს გამოვჯანმრთელდით და მიგვაწერეს იქვე პოლონეთის კრუშინოში მდგარ ქართულ ლეგიონს. ქართული ლეგიონი ახალი ჩამოყალიბებული იყო. მე როგორც „ბერგმანულ“ ჯარისკაცს, მეტი დაფასება და უპირატესობა მქონდა. სწორედ აქ შევხვდი ქართველ ემიგრანტებს ჩაჩიბაიას, მაღლაკელიძეს, ვასო ინჯიას და სხვებს.

ამ ლეგიონში თავი მოიყარა ჩემნაირმა „დეზერტირულად“ მოხერხებულმა ბევრმა „ბერგმანელმა“ ჯარისკაცმა და 1943 წლის გაზაფხულზე კვლავ კრუშინოდან ყირიმში მიგვავლინეს, სადაც კავკასიიდან ევაკუაცია გაეკეთებიათ „ბერგმანის“ ბატალიონისათვის.

ყირიმში კვლავ მოვხვდი ჩემს ყოფილ მე-5-ე ასეულში. აქ დამხვდა ჩემი სოფლელი ევგენი წიკლაური და ბევრი სხვა ნაცნობი მეგობარი.

იმხანად კისერზე გამომივიდა ძირმაგარა და თითქმის ყოველ დღე დავდიოდი საველე საავადმყოფოში სამკურნალოდ. ბიჭები კიდევაც ოხუნჯობდნენ — შენ ძაღლის ბედი გაქვსო. მოზდოკიდან აგვეთესე, აქაც ბედი გქონიაო. სულ მალე ე.წ. ავადმყოფები საველე საავადმყოფოსთან ერთად ყირიმიდან მატარებლით გაგვიყვანეს ოდესის მიმართულებით ქ. ნიკოლაევში.

საველე საავადმყოფოსთან ერთად ევაკუირებული იქნა ბერგმანის ბატალიონის მთლიანი შტაბიც, სადაც სხვა მეგობრებს შორის ჩემი მეზობელი ევგენი წიკლაურიც აღმოჩნდა. აქ, ნიკოლაევში, მოხდა ჩემი და ევგენი წიკლაურის საბოლოო და სამუდამო დაშორება. ალბად, რომ იტყვიან ჩვენმა ბედმა ასე ინება.

ნიკოლაევიდან სამმა მეგობარმა ყალბი დოკუმენტებით ჩავაღწიეთ პარიზს და აქ კვლავ შევხვდით ნაცნობ ქართველ ემიგრანტებს. ვალიკო კუხალაშვილი — ეს უკანასკნელი ტექსელის აჯანყებაში დაგვეღუპა.



როგორც ვთქვით განმეორებით აქ ვნახეთ უკვე კარგად ნაცნობი ბატონი თომა ბექაური, მათე ბოლქვაძე, ირაკლი კალანდარიშვილი და მრავალი სხვა. ბატონ თომა ბექაურს ვუამბე ჩემი და თავისი დისშვილის ევგენი წიკლაურის დაშორების ამბავი ქ. ნიკოლაევში. ძალზე შეწუხდა, მაგრამ... პარიზში გავიცანი ლეგენდარული ადამიანები: ნოე ჟორდანია, ექვთიმე თაყაიშვილი, მიხეილ კედია და სხვები. ბატონმა ექვთიმე თაყაიშვილმა თავისი წიგნი, რომელიც პარიზში 1937 წელს იყო დაბეჭდილი ქართულ ენაზე სამახსოვროდ თავისივე ხელით წარწერილი მაჩუქა და დღეს იგი ჩემ საოჯახო მუზეუმში ინახება დაბა მანგლისში. ბატონ თომა ბექაურის, მათე ბოლქვაძის, ირაკლი კალანდარიშვილის რეკომენდაციით მიხეილ კედიამ მიმართვა მოგვცა ჩვენ სამ მეგობარს ჰოლანდიაში მდგარ ქართული ლეგიონის ერთ-ერთ ბატალიონში ჩასარიცხად. იქ მყოფ ემიგრანტ ბატონ ვასო ინჯიას სახელზე.

1943 წლის ოქტომბერში ჩავედით ჰოლანდიის ერთ-ერთ პატარა ქ. ზანდფორტში, სადაც ქართული ბატალიონი №6 გერმანელ სარდლობას რეგისტრირებული ჰქონდა 822 ნომრით და შემდგომში ჩვენც არარეგალურმა ორგანიზაციამ ამ ნომრით ვისარგებლეთ.

ჰოლანდიაში ჩასვლისას პირადად დავუახლოვდი ბატონ ვასო ინჯიას, რომელიც უდიდესი ნდობით სარგებლობდა გერმანელთა სარდლობაში. მას ნამდვილი გერმანული სამხრეები ეკეთა და ნამდვილი წოდებით „ობერლეიტენანტი“ საკონტროლოდ იყო დანიშნული გერმანელების მხრიდან აღნიშნულ ბატალიონში.

თუ რა მოხდა ჰოლანდიაში და მის კუნძულ ტექსელზე ეს ფართოდაა აღიარებული სქელტანიან წიგნებში ჟურნალ-გაზეთებში, სათეატრო სცენარებში, კინო ფილმებში, მხატვრულ თუ დოკუმენტურ კინოებში.

ჩვენ სამივე, — ვალიკო კუხალაშვილი (დაიღუპა ტექსელის ბრძოლაში), (ილია) ჯოჯო სურმავა და მე გერმანელთა სანიტარულ ეშალონს, რომელსაც მოვთავსდით პოლონეთამდე ჩავყევით. პოლონეთში კითხვა-კითხვით მივედით კრუშინოს ბანაკში და რას ვხედავთ, იგი დაცარიელებული დაგვხვდა. ვკითხეთ დაბნეულ გერმანელებს, თუ სად გადაიყვანეს ქართული ლეგიონი საფრანგეთში გადაუყვანიათ. პოლონეთიდან გერმანიაზე გავლით ჩავედით საფრანგეთში. კითხვა-კითხვით ერთ-ერთ ქალაქში (არ მახსოვს) ჩვენსნაირ საბჭოთა სამხედრო ტყვეთა სომხების ნაწილში მოვხვდით და იქიდან კი ქ. კასტრეცში ქართულ ლეგიონის შტაბსაც მივაგენით. აქ ბევრი ნაცნობი მეგობარი

დაგვხვდა კრუშინოში გაცნობილი, თითქმის 10 დღე დავყავით ამ ნაწილში, ხაფრანგეთში.

ერთ დღეს, დილით, მწყობრში გამოაცხადეს, რომ თუ ვინმემ შოფრობა იცით, წინ გამოდითო, ჩვენ სამივე გამოვედით წინ, თუმცა არც ერთი შოფერი არ ვიყავით და რაღაც რისკზე მივდიოდით. გვითხრეს, საშოფრო კურსებზე კვალიფიკაციის ასამაღლებლად ჰოლანდიაში აგზავნიდნენ ერთ ასეულს. ჩვენც ბედმა გაგვიღიმა და მეორე დღეს უკვე მატარებელზე მოვთავსდით ჰოლანდიაში გასამგზავრებლად. ჩვენ გავიგეთ, რომ საფრანგეთში პარტიზანებად იყვნენ ქართველი ბიჭები (ვასო მელაძე ჩემი რაიონიდან, კრუშინოდან გაცნობილი) და გვინდოდა მათთან დაკავშირება, მხოლოდ ამ ლეგიონიდან თავისუფლად გარეთ არ გვიშვებდნენ. ამიტომ მათთან დაკავშირება გვინდოდა მაგრამ ვერ მოხერხდა.

მატარებელი დაიძრა და რამოდენიმე სადგურის გავლის შემდეგ ერთ-ერთ სადგურზე ჩამოვრჩით სამივე. იმავე სადგურზე მოვთავსდით პარიზში მიმავალ სახალხო მატარებელზე და მალე პარიზში ამოვყავით სამივემ თავი. ნაცნობ ემიგრანტებთან ველოდით დახმარებას. აქვე მინდა მკითხველს ვაუწყო, რომ ქ. ნიკოლაევში სადგურზე ერთი საბარგო ეშელონი ღამით გავხსენით (დალუქული) და აღმოჩნდა პარაშუტები ე.ი. I ხარისხის აბრეშუმი. 3 ცალი მოვიგდეთ ზურგზე და იქვე ნიკოლაევში ერთ მესაათეს მივყიდეთ თორმეტიათას მარკად. ამ თანხით კარგახანს ვცხოვრობდით პარიზში და გვეყო ჰოლანდიაშიც. რა გვექნა? გაჭირვება გზას გიჩვენებსო.

პარიზში ერთ-ერთ სასაუზმეში კარგად დავნაყრდით, ერთ იტალიური თიხის ჭურჭელში ნაყენი „ბოლსი"-ც დავაყოლეთ და დავიწყეთ ქართველი ემიგრანტების ძებნა კითხვა-კითხვით. მალე ერთ პარიზელ სომეხ ქალს გადავეყარეთ და გამოკითხვის შემდეგ გამოირკვა, რომ მამამისი თბილისელი სომეხი ყოფილა და თვითონ პარიზში დაბადებულა. ვთხოვეთ, ეჩვენებია მამამისი. სახლში მიგვიყვანა, მამამისს ძალიან გაუხარდა ჩვენი გაცნობა. მის შვილისშვილს პატარა გოგონას ფრანგული ფული ფრანკები და აბრეშუმის ყელსაბამი ვაჩუქეთ, კაცმა კარგი ქართული იცოდა და ისიც 1924 წელს წასულა საფრანგეთში. მას კარგად სცნობია ქართველი ემიგრანტები და რამდენიმე გვარიც დაგვისახელა. ოჯახში მასთანაც ცოტა წავიხემსეთ მისივე თხოვნით. შემდეგ მოგვცა ქართველი ემიგრანტების მისამართი. იმ დღისით ვერ მივაგენით მოცემულ მისამართს და მოვეწყეთ სასტუმროში; რა ფული არ გვქონდა, თუ ჭკუა ამ თავზეხელაღებულ „სამ მუშკეტერს?"



დილას ადრიანად ავდექით, ვისაუზმეთ და გავნაგრძეთ ქართველ ემიგრანტების ძებნა. ბოლოს, როგორც იქნა მოვნახეთ და პირველად აღნიშნულ მისამართზე შენობის წინ შავი მსუბუქი მანქანა იდგა და შიგ მანქანაში ბატონი მიხეილ კედია ყოფილა. მძღოლი შენობაში შებრუნებულა და მას ელოდებოდა. ჩვენ ურთიერთ ლაპარაკზე მანქანის მინა ჩამოსწია და გვკითხა ქართულად, თუ ვინ ვიყავით და რას დავეძებდით. ჩვენც ვუპასუხეთ, რომ დაკარგულები ვართ და ვეძებთ ქართველ ემიგრანტებს. გაიცინა, მანქანიდან გადმოვიდა, ხელი მაგრად ჩამოგვართვა და ამ დროს ამავე შენობიდან გამოვიდა ჩემი ნაცნობი ემიგრანტი ბატონი მათე ბოლქვაძე, რომელიც რუმინეთში ყოფნის დროს გავიცანი, ე.ი. თამარა პირველის ასეულიდან. იგი მამაშვილურად მოგვეხვია ყველას და ბატონ მიშა კედიას უთხრა ჩემზე, ეს ახალგაზრდა მე გამოვიყვანე რუმინეთის საკონცეტრაციო ბანაკიდან და ძლიერ კარგი ბიჭიაო.

ბატონმა მიხეილ კედიამ გამოგვკითხა, როგორ მოვხვდით პარიზში და რაა ჩვენი მიზნები. ყველაფერი ვუამბეთ. თამარ მეფის მე-2 ასეულში რომ ვიყავი ეს ბატონმა მათე ბოლქვაძემაც დამიდასტურა, შემდეგ „ბერგმენის ბატალიონში" მაგრამ აქ კი ვიცრუე, რაც მათე ბოლქვაძემ არ იცოდა. ბერგმენის ბატალიონში ვიღაცამ დაგვაბეზღა, თითქოს წიკლაურთან მქონდა რაღაც კავშირი. ამაზე შემეშინდა და ამ ნაწილიდან გამოვიპარე-მეთქი. მათემაც და კედიამაც დაიჯერეს და გვითხრა: მე გაგზავნით ისეთ კაცთან, ხმას ველარ გაგცემენო.

მე ვთხოვე თუ შეგიძლიათ ფაბრიკა ან რომელიმე ქარხანაში მოგვაწყვეთ, თუ ეს შესაძლებელია, მაგრამ უარი გვითხრა, ქართველ ტყვეებზე ამის უფლება ჩვენ არ გვაქვსო. რაღა იქნებოდა დავთანმხდით, მხოლოდ დაგვაინტერესა, თუ ვინ იყო ის კაცი. ბოლოს ბატონმა მათე ბოლქვაძემ გვითხრა: ჰოლანდიაში ჩვენი კაცია მიმაგრებული ქართულ ბატალიონზე და იქ გაგაგზავნითო, თან გაგვაფრთხილა, ბატონ კედიას უარი არ უთხრათო. ბატონი მათე ძალიან გულთბილი და საყვარელი პიროვნება იყო. აგვიხსნა, თუ ვინ იყო ბატონი მიხეილ კედია. რომ მან ბატონ ნოე ჟორდანია შეცვალა. ბატონმა მათემ მეორე დღეს გვაჩვენა ბატონი ექვთიმე თაყაიშვილი, ნოე ჟორდანია, უკვე ნაცნობი ვიქტორ ნოზაძე, ირაკლი კალანდარიშვილი, თომა ბექაური და სხვები. ბატონმა ვიქტორ ნოზაძემ მაჩუქა „ვეფხისტყაოსანი" ქართულად (პატარა მოცულობისთ) კედლის კალენდრის სიდიდის, აგრეთვე, ქართული გაზეთის რამდენიმე ეგზემპლარი.

1943 წლის შემოდგომაზე პარიზიდან გუდა-ნაბადი ავიყარეთ და გადავწყვიტეთ ჰოლანდიაში გვენახა ბატონი მიხეილ კედიას კაცი, ბატონი ვასო ინჯია. ვასო ინჯია კრუშინაში იყო, მაგრამ მას ახლო არ ვიცნობდი. აქ კი ბატონ მიშა კედიასაგან პარიზში მივიღეთ მასზე გადასაცემი წერილი. იგი, როგორც გაირკვა, ყოფილა პოლონეთის ემიგრანტი, ხოლო მისი ძმა ჟორა ინჯია კი იყო საფრანგეთის ემიგრანტი. ბატონ ჟორა ინჯიას კარგად ვიცნობდი, როგორც სხვა ემიგრანტებს რუმინეთიდან ე.ი. თამარ მეფის სახელობის №1-ლი ასეულიდან.

როგორც იქნა კითხვა-კითხვით მივაღწიეთ ჰოლანდიაში დაბა ზანდფორცში მდგარ ქართულ მეექვსე ბატალიონს და მის შტაბს თვით დაბა ზანდფორტში. შტაბში ქართველი ბიჭები და გერმანელი ჯარისკაცები მიმოდიოდნენ, ჩვენც, რა თქმა უნდა, გერმანულ მუნდირში მე, როგორც ბერგმანის ნაწილში „დამსახურებული“ უნტერ-ოფიცერი, ჩემს ქუდზე გამოკვეთილი იყო ბერგმანის ნიშნები ლითონის ყვავილი (ედელვაისი) და ქართული მინიატურული ხანჯალი ერთმანეთზე გადაჯაჭვული და ქუდის გვერდზე მიბნეული თავისთავად ჩემს „დამსახურებაზე“ ლაღადებდნენ, მარცხენა მკლავზე კი ქართული სამფეროვანი მინიატურული დროშა გერმანული წარწერით „გეორგიენ“ ე.ი. საქართველო.

ჩემს მეგობრებსაც მსგავსი ნიშნები ჰქონდათ მკლავზე და ქუდზე მიკერებული, ხოლო ისინი უბრალო ჯარისკაცები იყვნენ. ჩვენ მკაცრად გვქონდა შემუშავებული ასეთი ტაქტიკა (ვთხოვ მკითხველს ტრაბახში ნუ ჩამომართმევს): საჯაროდ ან გერმანელთან შეხვედრის დროს თუ რაიმეს მივმართავდი და რამეს ვეტყოდით, ისინი სმენაზე უნდა დამდგარიყვნენ და დალოდებოდნენ ჩემს შემდგომ ბრძანებას. აქ მტრის თვალის ასახვევად ასე ვცანით საჭიროდ. სამხედრო ჩექმის ქუსლის შიგნითა ბრტყელთავიანი ლურსმები გვქონდა მიჭედებული, რომ გერმანული წესით სალმის ან რაიმე ბრძანებისას საპატივცემულოდ ქუსლით-ქუსლს მაგრად უნდა მიგვერტყა, რომ საკმაოდ ხმა გამოეღო და გვეთქვა, „ჰაი გიტლერ“ ან „იავოლ“ გასაგებია და ა.შ.

ზანდფორტში ჩასვლისას გამოვცხადდით მთავარ შტაბში და, როგორც წესი, იქ მყოფ ობერლეიტენანტის ფორმაში გამოწყობილ ბატონ ვასო ინჯიას წარვუდექით მოსახსენებლად.

მე ვერ შევიცანი, რომ ის ქართველია და თანაც ობერლეიტენანტის ფორმით (კრუშინოში იგი სამოქალაქო ფორმას იცვამდა, ხან კი, ჩოხაში იყო გამოწყობილი).



მე მას წარვუდექი და ასე მოვახსენე — „ჰერ ობერ ლეიტენანტ“ ფონ ფრანკრაის დრაი გიორგიშე ფრავილი გერ სოლდატენ ცუშტელენ — „ბატონო ობერლეიტენატო, საფრანგეთიდან სამი ქართველი მოხალისე ჯარისკაცი გამოვცხადდით“.

რა თქმა უნდა, ჩემი ფეხსაცმელის ბრტყელ ლურსმებიანმა ჭახუნმა და მხედრულმა პატაკმა თითქმის დააბნია ობერლეიტენანტი და სასწაფოდ ადგა, გამოაღო თავის ფანჯარა და ჯარისკაცებს (ქართველებს) გადასძახა: მთარგმნელს „დოლმეჩეს“ დამიძახეთ. მე მერე მალედვე ვუპასუხე — მეც ქართველი ვარ-მეთქი ბატონო ობერლეიტენანტო, შემხედა, ამათვალიერ-ჩამათვალიერა და თამამად მითხრა: — შე ძაღლის შვილო, თუ ქართველი ხარ, შენი ენა დაგავიწყდა?

ვერაფერი ვუპასუხე, მხოლოდ, მე მეგონე გერმანელი ობერლეიტენანტი და მისთვის მოგახსენეთ გერმანულად-მეთქი.

დაიჯერა და გავუწოდე ბატონ მიხეილ კედიას წერილი. წერილი, რომ ჩამომართვა, იქვე დივანზე მიმითითა, დაჯექიო.

წერილი ყურადღებით ჩაიკითხა, შემდეგ თავი ასწია და მკითხა — შენ საიდან იცნობ ბატონ მიხეილ კედიას და ეგ ნამდვილი გერმანული ხარისხი ვინ მოგანიჭაო? ან ეგ ქართული ხანჯალი და რაღაც რკინა დაკბილული ქუდზე რომ გიკეთიაო? მეც დაწვრილებით მოვუყევი რუმინეთში ჩამოყალიბებული თამარ მეფის სახელობის I და II ასეულების მოკლე ისტორია. შემდეგ სხვა ქართველ ემიგრანტებთან ერთად მისი ძმის ჟორა ინჯიას გაცნობა და ა.შ. მკითხა, ასე კარგად გერმანული ენას სად დაეუფლეო? აქვე აუხსენი, რომ ყველაზე ადრე დავიწყე გერმანიის ჯარში სამსახური და შემდეგ „ბერგმანში“ შეერთება ე.ი. თამარ მეფის სახელობის მე-2 ასეულში, რომლებიც ტყვე ქართველებისაგან შედგებოდა, როგორც ზემოთ აღვნიშნე რუმინეთიდან გერმანიის დაბა მიტენვალდში ჩაგვიყვანეს და იქ „ბერგმანის“ ნაწილ ქართველებს შეგვიერთეს. აქ მომანიჭეს უმცროსი ოფიცრის ხარისხი და ქუდზეც ქართული მინიატრული ხანჯალი ამ ე.წ. „ედელვაისი-ს“ რკინის ყვავილთან ერთად, აგრეთვე, მარცხენა მკლავზე ქართული მინიატურული სამფერიანი დროშა ბერგმანში მივიღე. გამომკითხა სიმონ წიკლაურის ამბებიც, მაგრამ ბევრი რამ ვერ ვუპასუხე, რაც ძალიან აინტერესებდა. დაწვრილებით გამომკითხა თავისი ძმის ამბავი და განსაკუთრებული რაიმე ცნობა არ მიმიცია, მხოლოდ ვუთხარი, რომ ბევრი დაგვეხმარა, რომ როგორმე თავი დაგვეღწია ტყვეობიდან.

მითხრა ჯერჯერობით ეს ვიკამაროთ და შემდეგში კიდევ დაგიძახებო.

შემდეგ გვკითხა კედიას წერილის ირგვლივ განმარტება, მე აქ სინამდვილე მოვახსენე. რომ ვიყავით ქ. კასტრეეცში (საფრანგეთი), ჩვენ ჩაგვწერეს შოფრების კურსებზე, რომელნიც ჰოლანდიაში მოდიოდნენ; ჩვენ მატარებელს შემთხვევით ჩამოვრჩით და ასე მოვხვდით კითხვა-კითხვით პარიზში და იქ ვნახეთ ნაცნობი ემიგრანტები, რომელთა დახმარებით მოვხვდით ბატონ მიხეილ კედიასთან. ყველაფერი დაიჯერა და მიგვავლინა ე.წ. მე-6-ე ასეულში ე.ი. შოფრების ასეულში. ჩვენს ბედზე აქ არავის უკითხავს ჩვენი შოფრობის შესახებ და პირდაპირ განვაგრძეთ სწავლა. მე-6 ასეული განლაგებული იყო დაბა ზანფდორტში გაქცეული ებრაელების სახლებში. თითქმის მთელი კვარტალი დაცარიელებული იყო და ასეული კი არა ერთი პოლკი მოთავსდებოდა. ებრაელებს 1939 წელს, როდესაც ჰიტლერის არმიამ ჰოლანდია დაიპყრო, მოუსწრიათ მხოლოდ ცოცხლებს დაეღწია თავი. დანარჩენი ყველაფერი ხელუხლებლად დარჩენილა.

აი ასეთ ბინებში მოგვიხდა ცხოვრება. სიზმარში გვეგონა თავი. სწორედ აქ გამიმართლა ბედმა. ერთ გვიან საღამოს ავილე ჩემი სუფთა საცვლები, შევახვიე გაზეთში და გავედი მეზობელ ქუჩაში, სადაც ჰოლანდიელები ცხოვრობდნენ, ერთ ოჯახში დავრეკე ზარი და მობრძანდითო, შემომთავაზეს მეტად გულთბილად, მე ბოდიში მოვუხადე, ალბათ მისამართი შემეშალა-თქო და გავცილდი. მე ისეთ პიროვნებას ვეძებ, რომელნიც ზიზღით შეხედავენ ამ ჩემს გერმანულ ფორმას. მეორეც ისეთივე ოჯახი შემხვდა, როგორც პირველი. ესენი გერმანელების მომხრენი იყვნენ და ამიტომ მლებულობდნენ გულთბილად. მოვსინჯე მესამე ოჯახიც და მგონი მიზანსაც მივაღწიე. სადარბაზოს კარი მაღალ ასე შუათანა წლოვანებიის გამხდარმა კაცმა გამიღო და შევატყვე, არ ესიამოვნა ჩემი დანახვა. მე ბოდიში მოვუხადე გერმანულად და ვკითხე, რომ საქმეზე ვარ მასთან. უარი არ მითხრა სახლში შეშვებაზე და არც შეეძლო უარი ეთქვა, ეს მისთვის უფრო ცუდის მომასწავლებელი იქნებოდა, რადგან გერმანელი ნაცისტები თარეშობდნენ და უარის თქმა არ შეიძლებოდა.

ხელში, როგორც ზემოთ აღვნიშნე, შეხვეული საცვლები მეჭირა და ოთახში შესვლისას სკამზე დავდე. ოთახში ამ მამაკაცის გარდა სათვალეებიანი ქალი (ეტყობოდა ამ კაცის მეუღლე იყო) და ორი გოგონა იატაკზე რაღაცას თამაშობდნენ, მაგრამ ჩემს დანახვაზე შეკრთნენ და მე გასაოცრად მომაპყრეს ყურადღება; ალბათ იფიქრეს, ფაშისტი რას მოიმოქმედებსო. მაგრამ ამაოდ: მე მივმართე კვლავ



ბოდიშის მიხდით, გააგრძელეთ თქვენი გართობა-მეთქი. ქალმა სკამი მომიტანა და მანიშნა დაბრძანდითო. მამაკაცი სადღაც ეზოში გავიდა და აღარ შემოსულა. მე მივუთითე საცვლებზე, გაერეცხათ და დაეუთოებიათ. სკამზე არ დავმჯდარვარ, კვლავ მოვუბოდიშე და გამოვედი მათი ოთახიდან, ქალს დავემშვიდობე და სადარბაზოს კარიც მანვე დაკეტა.

მესამე დღეს ერთი ბუხანკა პური, ხორცის კონსერვი და ე.წ. პეჩენია შევახვიე ქაღალდში და კვლავ ვესტუმრე ღამით აღნიშნულ ოჯახს. ზარის მიცემისას სადარბაზოს კარი ქალმა გამიღო და ღიმილით შემომთავაზა სახლში შესვლა. მამაკაცმაც ხელი თავაზიანად ჩამომართვა და სკამზე დაჯდომა შემომთავაზა. მე შეხვეული პაკეტი ქალს მივაწოდე და ვანიშნე, გაეხსნათ და კარგად შექცეოდნენ მას. (იმ ხანად ჰოლანდიაში შიმშილი მძვინვარებდა) სკამზე დავჯექი და ვთხოვე თუ შეიძლება სიგარეტის მოწევა. მამაკაცმა ამოიღო კოლოფი და შემომთავაზა შესახვევი თამბაქო. მე მასზე მადლობა მოვახსენე და ჯიბიდან ერთი კოლოფი გერმანული სიგარეტი მას გავუწოდე. ერთი ცალის ამოღება სცადა, მაგრამ მე ვანიშნე, მთელი კოლოფი მას ეკუთვნოდა. იგი ფეხზე ადგა, ხელი ჩამომართვა და თითქმის დაბნეული ტონით მითხრა, დიდი მადლობაო.

ჩვენი ერთიმეორის უნდობლობის ყინული თანდათან დნებოდა და შემდგომში რა გვემოქმედა არც მე და არც მათ იცოდნენ, ის, კი მიხვდნენ, რომ მე გერმანელი არ ვიყავი და რატომ ვატარებდი მათ ფორმას, ალბათ, ეს იყო მმათვის საინტერესეო.

თავი რომ არ მომებეზრებია, მალე ავილე ჩემი „გარეცხილი“ და დაუთოებული საცვლები, მადლობა გადავუხადე, დავემშვიდობე და წავედი. ქალმა მთხოვა, თუ რაიმე გაქვთ გასარეცხი, მოგვიტანე და გავრეცხავთო.

მინდა მკითხველს ვაუწყო, რა იყო ჩემი ბოლო მიზანი ოჯახთან დაახლოებისა? რადგან აღმოსავლეთის ფრონტზე ვერ მოხერხდა, რომ ჩვენ მხარეს გადმოვსულიყავით, შემდეგ საფრანგეთში გვინდოდა ქართველ პარტიზანებთან შეერთება და არც ეს გამოგვივიდა, შემდეგ ვცადე იქნებ ემიგრანტებს ეშველათ და სადმე ფაბრიკა-ქარხნებში მოვწყობილიყავით. მაგრამ ესეც ამაოდ. ამგვარად მივყვებოდით წყლის დინებას და თუ მდინარე სად გაგვრიყავდა, არ ვიცოდით. სამშობლოში დაბრუნებაზე ფიქრი ზედმეტი იყო. მინდოდა როგორმე თავი დამეღწია ვერმახტის რიგებიდან და თავი შემეფარებინა ჰოლადიელ რომელიმე

ოჯახში. ამ მიზნით დავაპირე ამ ოჯახთან კავშირის დამყარება და ვცდილობდი კარგი ავტორიტეტი მომეპოვებინა.

გერმანელთა იარაღებისა და პროდუქტების საწყობებში ჩვენი ქართველი ბიჭები მუშაობდნენ დამხმარე მუშებად, გერმანელთა მეთვალყურეობის ქვეშ. პროდუქტებში — შალვა ნოზაძე, შამშე მღვდელაძე, ნიკოლოზ მიქიაშვილი. იარაღების საწყობებში სიმონ გოგოლაძე, სანდრო კენჭიაშვილი, მიშა ხოსიტაშვილი, ვარლამ ებრალიძე, კოსტა გოიაევი, ივანე ზოზრაშვილი, ილია ხიზანიშვილი და სხვები. დიდი რისკით და მოხერხებით შეუმჩნევლად იპარავდნენ, თუ კი ეს საჭირო შეიქმნებოდა.

ერთ მშვენიერ დღესაც შალვა ნოზაძეს ვთხოვე როგორმე ორი-სამი კოლოფი კონსერვი და მასთან ორი ბუხანკა პური გამოეცა ჩემთვის. მან ეს თხოვნა შემისრულა და იგი დათქმულ ადგილზე შეხვეული პაკეტით მომიტანა. მე ის აღნიშნულ ოჯახში მივიტანე და სიამაყით მევე გავხსენი; სიხარულით აღარ იცოდნენ, როგორი კმაყოფილებით შეხვდნენ ამ ამბავს. მამაკაცი ადგა, ხელი ჩამომართვა, მაგრად მომიჭირა და თვალცრემლიანმა დიდი მადლობა გადამიხადა. თითქმის აღარ იცოდა, რით გადაეხადა ასეთი დიდი სიკეთე. ვერც მიბედავდა კითხვას, რა ეროვნება ვიყავი.



*სხედან მარცხ. მარჯვ. ლინა, კორ და მუტი ლემერენები*
*დგას ევგენი არტემიძე*

მთხოვა, დაბრძანდითო. მე ადრევე შევნიშნე შესასვლელ სადარბაზოში კედელზე მანდალინა ეკიდა, უფროს გოგონას ვთხოვე მანდალინა ჩემთან მოეტანა, დედამისმა სასწრაფოდ მანდალინა ჩამოიღო, ჩვრით



გადაწმინდა-გააპრიალა და გოგონას გაუწოდა ჩემზე გადმოსაცემად. იგი ავიღე, სიმები მოვუსინჯე. აშლილი იყო, შევეკითხე ვინ უკრავდა ამ მანდალინას, ქალმა მითხრა, ჩემი უფროსი ქალიშვილიო, იგი სხვა ქალაქში იმყოფებაო.

მე ბავშვობიდანვე მიყვარდა მანდალინა და ჩონგური, ცოტა თუ ბევრად ვახერხებდი ორივე ინსტრუმენტზე დაკვრას.

მანდალინა ავაწყვე, ორი სამი მელოდია დავუკარი და მათ განცვიფრებას საზღვარი არ ჰქონდათ. მეც როგორც მათთან, „დამასხურებული" პირი, ამაყად ვიქცეოდი და უკვე აღარაფრის მერიდებოდა. ბოლოს მანდალინაზე სულიკოს სიმღერა წავუღიღინე და დამთავრებისას შევხედე, ქალი ცრემლად იღვრებოდა. ეტყობოდა, სიმღერები ძლიერ ჰყვარებია, მხოლოდ ვერ გარკვეულიყო ეს ფანტასტიკური და შესანიშნავი მელოდია ვის ეკუთვნოდა, ის კი დაბეჯითებით იცოდა, რომ ეს გერმანული მელოდია არ იყო. ქალი მეკითხება: ეს სიმღერა გერმანული არ არისო, არც იტალიურიო, მე თამამად ვუთხარი: არც გერმანულია და არც იტალიური-მეთქი, ეს არის ქართული სიმღერა და მეც ქართველი ვარმეთქი. მამაკაცი ფეხზე წამოდგა და მკითხა) სტალინიც ხომ ქართველია? მაშ რატომ გაცვიათ ჰიტლერის ფორმა? მეც თამამად ვუთხარი: ფორმა ჰიტლერისა და გული სტალინის-მეთი. მამაკაცი კვლავ გადამეხვია, მაგრად მიმიზიდა მკერდზე და მითხრა თამამად, მეც ჰიტლერის წინააღმდეგ ვმუშაობ და შარვლის წელიდან გამოაძვრინა კოხტად და მოხერხებულად დაკეცილი გაზეთი. გაზეთი გავშალე, გერმანული ბეჭდური ასოები გავარკვიე, ენა ვერ მივხვდი, რადგან ჰოლანდიური იყო, ხოლო შიგ ჩანახატ კარიკატურებს ეტყობოდა, რომ ფაშისტების წინააღმდეგ იყო მიმართული.

აგაშენათ ღმერთმა, რასაც ვეძებდი, ვიპოვე, მორჩი და მოისვენეო — დიდი იყო ჩემი და მათი ამაღელვებელი სიხარული. იმ საღამოს დიდხანს აღარ დამიყოვნებია მასთან. დავემშვიდობე და ჩემს ადგილსამყოფელში დავბრუნდი. მართალი გითხრათ, სიხარულისაგან მთელი ღამე თვალი არ მომიხუჭავს. ბიჭები მეკითხებიან, რატომ არ გძინავს, ცუდად ხომ არ ხარო? არა, უბრალოდ არ მეძინება, რაღაცა ფიქრებმა გამიტაცეს-მეთქი. მართლაც იყო ბევრი საფიქრალი, მხოლოდ და მხოლოდ ძლიერ ფრთხილად და ჭკვიანად იყო ყველაფერი შესასრულებელი, თორემ ხომ იყვენენ ჩემზე მცოდნენი განათლებით და ჩემზე მაღალი სამხედრო ჩინის ადამიანები, რომელმაც გამოუსწორებელი შეცდომები დაუშვეს და ამ შეცდომების მსხვერპლი

Haarlems Dagblad

OPRECHTE HAARLEMSCHE COURANT van 1656

'Zandvoortse' Georgiër na 40 jaar weer in Nederland

## 'Mijn uniform is van Hitler, mijn hart behoort Stalin'





*ევგენი არტემიძე*

გახდნენ. თან ვფიქრობდი ამ ჰოლანდიელ ოჯახზე, ჩემი ფეხით ხომ არ მივდივარ ე.წ. ხაფანგში? მაგრამ მტკიცედ მწამდა რატომღაც, რომ არ ვცდებოდი. მხოლოდ როგორ განვითარდება მოვლენები, ეს იყო მეტად საინტერესო. მეჩქარებოდა ამ ოჯახთან შეხვედრა და დაახლოება, მხოლოდ იმასაც დაკვირვებით ვფიქრობდი, აჩქარებით საქმე არ გამეფუჭებინა. როგორც იქნა კვლავ ვესტუმრე აღნიშნულ ოჯახს და რას ვამჩნევ, ისე კი არ მღებულობენ, როგორც გერმანელს, არამედ, როგორც ქართველს და როგორც სტალინელს. ოჯახში ღარიბული სუფრა გააწყვეს, არც მე მივსულვარ ხელცარიელი: ერთი პური, სამი ცალი კონსერვი, ერთი პაკეტი სიგარეტი და გერმანული პეჩენიის ერთი პატარა კოლოფი. იმხანად ეს უდიდესი საჩუქარი იყო მათთვის. მამაკაცმა ორი ბოთლი ლუდი დადგა მაგიდაზე, თან მომმართა: ქალს და ბავშვებს ეს არ დაელევათო და ირონიულად თავის მეუღლეს გადახედა, თან მე შემეკითხა: თქვენი ქალები ლუდს თუ სვამენო. მე ვუპასუხე: ჩვენთან ლუდი ნაკლებადაა, ხოლო ღვინო და არაყი, რამდენიც გნებავთ, ქალები ნაკლებად სვამენ მასმეთქი. დავიწყეთ ე.წ. ვახშმობა. შევეკითხე მამაკაცს გვარი და სახელი მითხრა დამარცვლებით კოორ-



ვან-ლემერენი-ო. ქალზე მითხრა და სახელი ვერ დავიმახსოვრე. შემდგომში მას მუტის ვეძახდი, როგორც თავისი ბავშვები მას. უფროს ქალიშვილს ლინკა, ხოლო მომდევნოს კორია ერქვა, სულ უფროსი ქალიშვილი ჰააგაში ყოფილა სამუშაოდ. მე ის არასოდეს მინახავს ე.ი. ვისიც მანდალინა ყოფილა.

მათთან რადგან უკვე ნდობით აღჭურვილი პირი ვარ, საუბარი მე წამოვიწყე და ბატონ კოორს ვკითხე: გატყობთ, თქვენ ძლიერ გძულთ გერმანელი ჯარისკაცები, როგორც თქვენი ქვეყნის დამპყრობლები, თუ ებრძვით მათ ან როგორი ხერხით-მეთოდით და ა.შ. მაგალითად, რუსეთში გერმანელების მიერ აღებულ ტერიტორიაზე მოქმედებენ პარტიზანები, ასევე პოლონეთში იატაკქვეშა ორგანიზაციები და ასევე პარტიზანებიც. ასეა საფრანგეთში და სხვა. თქვენ ჰოლანდიაში? მან მითხრა: მე რატომღაც ძალიან გენდობი, ისიც გერმანიის ფორმაში ქართველი ახალგაზრდა და გთხოვ, თუ გენდო ნუ დამღუპავ, მე ჯანდაბას, ჩემს თავზე აღარ ვფიქრობ, ოჯახი მეცოდება და შენც შეიცოდეო. ე.ი. ორივე დიდ სარისკო საქმეზე ვდებდით თავს. მე ერთი, ხოლო კოორი თავისი ოჯახით.

ნავსი გატყდა რომ იტყვიან და ბატონმა კოორმა დაიწყო: მე ვარ სპეციალობით „სანტეხნიკი“, ვმუშაობ არალეგალურად. კავშირი მაქვს ჰოლანდიის კომუნისტურ პარტიასთან, აგრეთვე, სხვა მოძმე პარტიებთან, მე, როგორც შიკრიკი, ვასრულებ მათ დავალებას და ერთობლივად ვებრძვით გერმანელ ფაშისტებს, კვლავ შარვლის საწელიდან ახალი პროკლამაცია გამოიღო და სიამაყით მითხრა: ყოვე წუთს სახრჩობელაზე მელის სიკვდილიო. მე ვთხოვე, როგორმე კომუნისტურ პარტიასთან დავეკავშირებინე და შემდგომ თვით მდგომარეობა გვიკარნახებდა, როგორ გზას დავადგებოდი. მითხრა, პირობას ვერ მოგცემ, მაგრამ ამ ჩვენი გაცნობისა და დაახლოების ამბავს ვაცნობებო, თან თქვენ სურვილს მათთან შეხვედრისო.

იმ საღამოს კვლავინდებურად დიდი კმაყოფილი დავბრუნდი ლემერენის ოჯახიდან და კვლავ და კვლავ დიდი უამრავი საფიქრალი გამიჩნდა. კვლავ გულში ვიტრიალებდი ამ ამბავს, ვიდრე ეს საჭირო იყო. ჩემი საერთო მიზანი კი იყო, როგორმე ფაშისტებიდან თავი დამეღწია და კარგი დაახლოებული მეგობრები თან წამეყვანა. ამ მიზნით დავუახლოვდი გერმანელთა იარაღებისა და პროდუქტების საწყობებში მომუშავე ბიჭებს, რადგან თუ საჭირო შეიქმნებოდა, თავი დაგვეღწია გერმანელთა ჯარიდან აბა, ხელცარიელი ხომ არ გამოვეცხადებოდით ჰოლანდიელ პატრიოტებს?

კოორ-ვან-ლემერენს ჩვენი შეხვედრის მეორე დღესვე ქალქ ჰარლემში უნახავს კომპარტიის წარმომადგენელი ანნი კლაინი და ყველაფერი დაწვრილებით მოუყოლია ჩვენი ამბავი. თან ჩემი სურვილი მათთან შეხვედრისა. ანნი კლაინს მკაცრად გაუფრთხილებია ლემერენი, რომ გერმანიის არმიაში, მხოლოდ და მხოლოდ საბჭოთა კავშირის მოღალატეები მსახურობენ. რომლებმაც თავის სამშობლოს და სტალინს უღალატესო. ლემერენს უთქვამს, მე სხვებს არ ვიცი, მაგრამ ჩემთან ვინც მოდის იგი ნამდვილი სტალინელია და დაჭრილი მოხვედრილა პლენში-ო. ლემერენმა დეტალურად იცოდა ჩემი მოკლე, ავტობიოგრაფია (მას ჩვენი შეხვედრებისას ვაცნობდი). თითქმის დაჟინებით უთხოვია ანნი კლაინისათვის ჩემთან შეხვედრა. ანნი კლაინს იქვე უთქვამს: მაინც და მაინც თუ ასეა, შეხვედრამდე გადაეცი იმ შენ სტალინელს, შესაძლებელ ფარგლებში გამოგვიგზავნოს საბრძოლო ტყვია-წამალიო, ხელყუმბარები და სხვა ასეთიო. იგი გერმანელებთან მუშაობს და იქნებ შესძლოს ამ დავალების შესრულებაო.

ლემერენმა სიტყვა-სიტყვით გადმომცა ანნი აკლაინის ე.წ. დავალება და თან დააყოლა, იგი ჰოლანდიელი ახალგაზრდა ქალია და ძალიან ფრთხილი ერთ-ერთი ხელმძღვანელი. მანვე მკაცრად გამაფრთხილა, ეს თუ ვერ შეძლოს, იქნებ პროდუქტებით მაინც დაგვეხმაროსო.

ეს დავალება მართლაც ძლიერ საძნელო და სარისკო იყო. სწორედ აქ გაჭრა ერთგვარმა ხერხმა: როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, გერმანელთა


*კოსტა გოიაევი*


*ვანო ზოზრაშვილი*



საბრძოლო იარაღების და პროდუქტების საწყობში ჩვენი ბიჭები მუშებად მუშაობდნენ და ძლიერი კონტროლით იყვნენ მოცულნი. აქ ვიცნობდი ერთ ჩემზე ხნიერ კაცს ეროვნებით ოსს კოსტა გოიაევს და მას ვუთხარი: იქნებ შეძლო ხელყუმბარების შოვნა ან ტყვია-წამლის და სხვა ასეთი . მე ეს ძალიან მჭირდება და ამით იქნებ შენც გიშველო-მეთქი. კარგიო კი მითხრა, მაგრამ დაინტერესდა რისთვის მინდოდა. იგი ყოფილი კომპარტიის წევრი, ძლიერ ფრთხილი და რისკიანი კაცი იყო ცხინვალიდან. თავის მხრიდან მანაც გამაფრთხილა, არაფერს წამოეგოო. არ გასულა რამდენიმე დღე და კოსტა მოვიდა ჩემთან, სადაც ჩვენი ნაწილი იდგა და განაპირა სახლთან მიმიყვანა, ერთი ქვა დამანახა მოშორებით და მითხრა, აი იმ ქვის ქვეშ არის, რაც შენ მთხოვეო და ფრთხილად იყავიო. და წავიდა. გვიან ღამით მივედი აღნიშნულ ადგილზე, ქვა გადავიღე, ცოტაოდენი ქვიშა მოვაცილე და რას ვხედავ ნაჭერში შეხვეული სამი ცალი ხელყუმბარა, გერმანული ვაზნები და 20-30 მეტრამდე ასაფეთქებელი კაბელი; ის პირველად ვნახე, შემდგომში კოსტას შევეკითხე ეს კაბელი რისთვის იყო საჭირო. მან გაიცინა და მითხრა: ვისაც მაგას გადასცემ ის თვითონ გაიგებსო და შემდეგ ამიხსნა ის ასაფეთქებელი კაბელიაო.

გამიკვირდა, როგორ მოახერხა გერმანელთა მკაცრი კონტროლის ქვეშ ამოდენა რამეების გამოტანა. მე ყველაფერი ის მივუტანე ლემერენს, ისიც გაკვირვებული დარჩა, თითქმის შეშინდა კიდეც. ლემერენს ძველი ველოსიპედი ჰქონდა და უკან საბარგულზე დახურული ე.წ. ჩვენებური ხურჯინს რომ ეძახიან ველოსიპედის უკანა მხარეს გადაკიდებული. რა თქმა უნდა გერმანელებისაგან სპეციალური საშვით მოძრაობდა მეზობელ დასახელებულ სოფლებსა და ქალაქებში. ეს ბავშვებს არ უნახავთ, შიგ რა იყო, კოორი გავაფრთხილე, ეს იმ ქალისათვისაა „საჩუქარი", რაც დამავალა, ხოლო შემდგომისათვის კიდევ ელოდეთო.

ლემერენს იგი გადაუცია ანნა კლაინისათვის და ისიც განცვიფრებული დარჩენილა. უთქვამს: მართლა სტალინელთან ვიჭერთ საქმესო, დაუნიშნავს ჩვენი შეხვედრის თარიღი, თვით კოორ-ვან-ლემერნისავე ოჯახში. მხოლოდ ბავშვები არ იყვნენ სახლშიო. დათქმულ დროს


*ანნი კლაინი*
*(ავერინკ-ომურენისა)*

გვიან საღამოს მივედი ლემერენის ოჯახში, შესასვლელთან ეზოში ერთი ძველი ველოსიპედია მიყუდებული, გამიკვირდა ვისი იყო იგი ნუთუ ეს იმ ქალისაა, ვის შეხვედრას ველოდები? უცებ გავიფიქრე და შესასვლელ ღილაკს თითი დავაჭირე. კარი კოორმა გამიღო და თან გაღიმებული მეუბნება: სტუმარი გელოდებაო. ოთახში შესასვლელი კარი დიასახლისმა გამიღო, შევხედე ბუხართან გამურული და მიხეულ-მოხეულ ტანსაცმელში ქალი წამოდგა და რუსულად მომესალმა, თითქმის დავიბენი, არ ვიცოდი ვისთან ვიჭერდი საქმეს. ნუთუ ამ მათხოვართან? მაგრამ თავი შევიკავე და მოვლენებს დაველოდე. რა თქმა უნდა მის რუსულ სალამს იგივე რუსულად ვუპასუხე და გაიცინა; მერე მითხრა იგივე დამტვრეული რუსულით — ია ხოროშო ნე ვლოდეიუ რუსკი იაზიკ და მი ბუდემ გოვორიტ პო ნემეცკი-ო მეც ასევე ვუპასუხე, არც მე ვიცი რუსული კარგად და სჯობია გერმანულად ვილაპარაკოთ-მეთქი. იგი დაინტერესდა, როგორ მოვხვდი ტყვედ და რა იყო ჩემი ბოლო მიზანი. მეც მოკლედ მოვუყევი ჩემი თავგადასავალი და ვთხოვე, თუ შესაძლებელი იქნებოდა, რამდენიმე ჩემი ახალი მეგობარი თან წამეყვანა და როგორმე თავი დაგვეღწია გერმანე-ლებისაგან. ამან თავის დახეულ ტანსაცმელზე მითხრა, ეს ასეა საჭიროო, გერმანელთა თვალის ასახვევად დავდივარ ამ ველოსიპედით ასე მიხეულ-მოხეული ტანსაცმლითო. მე მას დიდი ბოდიშის მოხდით ვთხოვე, რაიმე დამადასტურებელი საბუთი ეჩვენებია, რომ იგი ხელმძღვანელობდა არალეგალურ ორგანიზაციას. მან საიდუმლო ადგილიდან (როგორც პირველად ლემერენმა შარვლის წელიდან) გამომიწოდა, მითხრა შემდგომში შენც მოგცემ ასეთ საბუთს და თან დააყოლა რუსულად „მენია ოჩენ პონრავილოს ტვოი ოსტოროჟნოსტი"-ო ასე, რომ ეტყობოდა, ძლიერ კმაყოფილი იყო ჩემი გაცნობით, რაც შემდგომ ლემერენმა გადმომცა. ეს ხდება 1943 წლის მიწურულს ე.ი. დეკემბრის თვეში. ანნი კლაინმა დამინიშნა ქ. ჰარლემში არალეგარულ კონფერენციაზე დასწრება, სადაც ლემერენი წამიყვანდა, ხოლო ჩემი მხრიდან კარგი რუსულის მცოდნე სანდო პიროვნება თან იყოლიეო. ასეთ პიროვნებად მე ნიკო მიქიაშვილი შევარჩიე და მოველაპარაკე ჩემი პატარა თავგადასავლის ირგვლივ; თან მკაცრად გავაფრთხილე არავისათვის არ ეთქვა ეს საიდუმლოება.

მე მივედი ვასო ინჯიასთან და ვთხოვე ჩემთვის ნება დაერთო, როგორც მისი „სანდო" კაცი, რომ საკონტროლოდ მევლო ამა თუ იმ განლაგებულ პუნქტებში, სადაც ქართული ბატალიონის ასეულები



და ოცეულები იდგნენ და იქ ასრულებდნენ სხვადასხვა სამუშაოებს. ვასო ინჯიამ უყოყმანოდ მომცა ასეთი საშვი და მეც ეს მინდოდა.

აქვე მინდა ვასო ინჯიას საქმიანობას და მის მაღალ ავტორიტეტს დავუბრუნდე, რომლითაც იგი სარგებლობდა გერმანელთა სარდლობის წინაშე. ადრე რით დაიმსახურა ასეთი მაღალი ჩინი და მოიხვეჭა საგრძნობი ავტორიტეტი, მე არ ვიცი, ხოლო ჩვენთან ე.ი. 6-ე ბატალიონში ორმოცდაათი საეჭვო ქართველი ჩამოაშორა და სად უკრეს თავი დღესაც საკითხავია, ხოლო ერთ-ერთი ყოფილი საბჭოთა არმიაში კომისარი გვარად გოგიტიძე გერმანელებს დაახვრეტინა. ის იყო დაუძინებელი მტერი კომუნისტებისა და თუ ასეთ ვინმეს შეამჩნევდა, მშვიდობით.

ვასო ინჯია იყო პოლონეთის ემიგრანტი, მას პოლონეთის ე.წ. კრუშინოს ბანაკში შევხვდი. უკვე ობერლეიტენანტის ჩინი ჰქონდა, მხოლოდ და მხოლოდ ნამდვილი გერმანული ჩინი და არა ისეთი, როგორიც კაპიტან სიმონ წიკლაურს, რაღაც ხაზებიანი სამხრეები. იგი წლოვანებით სამოცდაათი წელს იქნებოდა გადაცილებული და მკაცრი გამოხედვით. უნდა ითქვას, რომ გერმანელ ოფიცრებსაც კი ეშინოდათ მისი, გარდა ბატალიონის უფროსის მაიორ ბრაიტნერისა.

პატივცემულო მკითხველო აქ შევაჩერებ თქვენს ყურადღებას და დავუბრუნდები ბატონ ვასო ინჯიასთან ჩემს დაკავშირებას:

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, პარიზიდან მიხეილ კედიასაგან წერილი მოვუტანე ვასო ინჯიას და მითხრა შემდგომისათვის შეხვედრა თავის რეზიდენციაში მიმიხმო და შორიდან დამიწყო: ახლა შენ ახალგაზრდა ხარ და ბევრი რამ გადაგხდა თავზს. თამარ მეფის სახელობის ასეულშიც ყოფილხარ, ბერგმენის ბატალიონშიც, ფრონტზეც მიგიღია მონაწილეობა. ვინაიდან ასეთი დამსახურება მიგიძღვის, გენდობი და ჩემი დავალებებით მინდა იმუშაო. რას გულისხმობდა, მე არ ვიცოდი. მერე მკითხა ოჯახური მდგომარეობა, ვინ დატოვე საქართველოშიო, მეც რატომღაც აზრად მომივიდა ყველაფერი მეცრუა მასთან და დავიწყე:

მამაჩემი კომუნისტებმა გააკულაკეს და ციმბირში ამოაყოფინეს თავი, სადაც იქვე ნერვების გამო ავად გახდა და გარდაიცვალა. ეს ერთი მტკნარი სიცრუე, მეორეც ის ვუთხარი, რომ ფრონტზე მონაწილეობა არ მიმიღია და როგორც კი დაიწყო ომი პირველ დღესვე გადმოვედი გერმანელთა მხარეზე. მესამეც ის, რომ როგორც ზემოთ მოგახსენეთ, მოხალისედ ჩავეწერე თამარ მეფის ასეულში და

შემდგომ შევუერთდი „ბერგმენის“ ბატალიონს გერმანიაში. ვასო ინჯიამ, ზემოთ აღნიშნული ამბებიც დაიჯერა და მითხრა: მე რატომღაც შენგან ნათქვამი მჯერა და ამიტომ მაქვს შენი იმედიო. მე კი, თუ რაიმე დაგჭირდება, მითხარი და ყველაფერს გავაკეთებო.

დამავალა, გულახდილად მითხარი, არ დამიმალო, ბატალიონში ბევრი ნაძირალაა და კომუნისტიო, თუ ვინმეს შეამჩნევ, პირდაპირ მე მითხარი და მათ მე მოვუვლიო. რა თქმა უნდა უსიტყოდ დავეთანხმე და დავბრუნდი ჩემს ბინაზე. განვაგრძობთ ქ. ჰარლემში მე და მიქიაშვილი მგზავრობას. კოორ ვან ლემერენი მოგზაურობისას წინ 30-40 მეტრის დაშორებით მიდის, ჩვენ უკან მივყვებოდით. ერთ-ერთ ვიწრო უკაცრიელ შესახვევში შეჩერდა ველოსიპედი მიაყუდა და გვანიშნა, იმ სადარბაზოში შევსულიყავით, ხოლო ჩვენც ველოსიპედები იმავე ხარა-ჩოზე დაგვეყუდა. აღნიშნული შენობის მესამე სართულზე, სადაც კონფერენცია იყო დანიშნული ამ შესახვევიდან უნდა შესულიყვნენ, ხოლო შენობის პირველ სართულზე ერთგვარი სასუზმე იყო მოწყო-ბილი და მას შესასვლელი მთავარ ცენტრა-ლური ქუჩიდან ჰქონდა. ასე რომ ამ სასაუზმეში თვით გერმანელებიც ღრეობდ-ნენ. კონფერენციის მონაწილენი დიდი ინტერესით გველოდებოდნენ. აქ იყვნენ სხვადასხვა პარტიის წარმომადგენლები, რომლებიც ერთობლივი ძალით ებრძოდნენ გერმანელ ფაშისტებს. მისვლისას დიდი აღფრთოვანებით მოგვესალმენ ყველანი.



*ნიკო მიქიაშვილი*

შესავალი სიტყვა წარმოსთქვა ანნი კლაინმა ჰოლანდიურ ენაზე და ჩვენი თავიც გააცნო. კლაინის შემდეგ სიტყვა მომეცა. მე ქართულად ვლაპარაკობდი, ხოლო ნიკო მიქიაშვილი — რუსულად, ვიღაცა ჰოლანდიელი რუსულიდან ჰოლანდიურად თარგმნიდა. მე შესავალი მოკლედ გავაკეთე იმის შესახებ, როგორ დაიწყო ფაშისტებმა საბჭოთა კავშირის წინააღმდეგ ელვისებური ომი და მართლაც პირველ ხანებში წარმატებებიც ჰქონდა; ამის გამო საბჭოთა ჯარის ნაწილებიდან ბევრი მოხვდა ტყვედ, მეტი წილი დაჭრილების სახით, მაგალითად, პირადად მეც და ჩემი მთარგმნელიც.



აქვე მოკლედ აღვწერე ტყვედ ყოფნის მძიმე პირობები და ამის გამო იძულებული ვიყავი მათ ე.ი. ფაშისტების არმიაში შევსულიყავი და ამით სიცოცხლე შეგვენარჩუნებია, ეს ასეღაც მოხდა. ახლა ჩვენი ბატალიონი, რომელიც ქართველებისაგანაა დაკომპლექტებული, მზად ვართ ვითანამშრომლოთ ფარულად თქვენთან და შეძლებისდამიხედვით შევასრულოთ ყოველგვარი ჩვენზე დაკისრებული მოვალეობა.

ჩემს სიტყვას დიდი აღფრთოვანებით შეხვდნენ ჰოლანდიელი მეგობრები, განსაკუთრებით კი ანნი კლაინი.

როგორც ზემოთ აღვნიშნე, ჩემი მიზანი იყო რამდენიმე კარგი ახლო მეგობარი მომეწყვიტა ამ ნაწილიდან და თავი ამ ჰოლანდიელებისათვის როგორმე შეგვეფარებია, მაგრამ ამ წინადადებას არც ლემერენი, ანნი კლაინი და სხვა ჰოლანდიელები არ დამეთანხმნენ. მათი წინადადებით, ბატალიონი უნდა ჩაგვება არალეგალურ საქმიანობაში, რაც მიმართული იყო ნაცისტების წინააღმდეგ. მაგრამ ეს მეტად საშიში და სარისკო საქმე იყო, რადგან ბატალიონის შემადგენლობას მთლად კარგად არ ვიცნობდი და პირადად არ მქონდა ამის სათანადო ცოდნა-გამოცდილება. გამახსენდა ბერგმენის ბატალიონში გამოცდილი საბჭოთა ოფიცრების შეცდომები, მით უმეტეს მე გამოცდილი ოფიცრის ცოდნა არ გამაჩნდა და ეს ერთ-ერთ შემდეგ შეხვედრაზე გულახდილად ვუთხარი ანნი კლაინს. მან დაუფარავად მითხრა: თუ კი იმდენი ტყვია-წამლის, ხელყუმბარის შოვნა და ჩვენთან მოტანა შესძელი, მაგ ამბავსაც თავისუფლად გაართმევ თავსო. შენი მთავარი ამოცანა იქნება ძირფესვიანად შეისწავლო ბატალიონის შემადგენლობა და ისინი ჩავაბათ არალეგალურ მუშაობაში. რასაკვირველია, ეს მეტად სარისკო საქმეა, მეტად ფრთხილად უნდა ვიმოქმედოთო, დასძინა ანნი კლაინმა.

ასე იყო თუ ისე, ღრმად ჩავეჭიდე ამ მეტად სარისკო საქმეს და ამან კი დიდი სიფრთხილე მომანიჭა. დიდი რისკით ღრმად შევტოპე მთელი არალეგალური მუშაობის საქმიანობაში და თვითონ საქმე მიჩვენებდა როგორ და რა უნდა მეკეთებინა. საჭირო შეიქმნა ძალზე დიდი სიფრთხილით მომენახა სანდო, მცოდნე და რისკიანი ადამიანები. მალე ნელ-ნელა ასეთ ადამიანებს ვაგნებდი და ეს რისკი ნაყოფიერად მიმდინარეობდა. ვიცნობდი ბევრს, მაგრამ საჭირო შეიქმნა მმათთან კიდევ უფრო დაახლოება.

მალე საჭირო შეიქმნა არალეგალური მუშაობისათვის ნამდვილი გვარების ავლით ფსევდონიმებით გვეწარმოებინა დოკუმენტების

გაფორმება და სხვა ასეთი. პირადად ჩემი ფსევდონიმი იყო „არევი" (არტემიძე ევგენი) სერგო გუჯაბიძე — „სერგუდი", ჯანჯღავა იაკიმესი — „ჯანიმი" შალვა ლოლაძისა — „კახელი", შალვა ნოზაძისა — „ნოშა" და ა.შ.

ჰარლემში ჩვენი შეხვედრის შემდეგ ვღებულობ ჰოლანდიის კომპარტიის ცენტრალური კომიტეტიდან შემდეგ მიმართვას
ამხ. არევს და ა.შ.

საჭირო შეიქმნა სამხედრო მეთაურის გამოძებნა ბატალიონში, რომელიც წინ წაუძღვებოდა ბატალიონს და უნაკლოდ შეასრულებდა ყოველგვარ მასზე დაკისრებულ მოვალეობას.

ასეთ მეთაურთაგან ბატალიონში გამოიძებნებოდა ორი პიროვნება: კაპიტანი შალვა ლოლაძე და კაპიტანი ნიკოლოზ წამალაშვილი. ბატალიონის საინიციატივო ჯგუფმა არჩევანი შალვა ლოლაძეზე შეაჩერა, მაგრამ ვერავინ გაბედა მასთან საქმის გახსნა და ჩაბმა ჩვენს არალეგალურ მუშაობაში. ყველა რაღაც ერთგვარ შიშს აღიქვამდა. ბოლოს ეს მეტად სარისკო საქმე ისევე მე ავიღე თავზე. ერთ მშვენიერ საღამო ხანს მე თვითონ ვეწვიე შალვა ლოლაძეს ბინაზე. იგი გერმანელებისაგან დაწინაურებული მეთაურთაგანი იყო და მათგან ლეიტენანტის წოდება ჰქონდა მიღებული. მას ბოლო ხანებში ერთგვარი ქების მედალიც ჰქონდა მიღებული. იგი როგორც მეთაური ქართველების მხრიდან ცალკე მარტო ცხოვრობდა თვით დაბა ზანდფორტში. მართალია, იგი გერმანელებისაგან ერთ-ერთი დაწინაურებული მეთაურთაგანი ე.ი. ლეიტენანტი იყო, ხოლო მე კი, მხოლოდ გერმანული „უნტეროფიცრის" წოდებით ვიყავი გერმანელთა სამსახურში, მაგრამ სიმართლე რომ ვთქვათ ჩემი უნტერ-ოფიცრის წოდება თითქმის ერთგვარ შიშს გვრიდა ყველას და განსაკუთრებით შალვა ლოლაძეს...

ახლა მინდა განვმარტო ეს შიშიც.

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, საფრანგეთიდან ე.ი. პარიზიდან ბატონ მიხეილ კედიასაგან წერილი, რომ მოვუტანე ბატონ ვასო ინჯიას, ამის შემდეგ მე და ინჯიას კავშირი ძალიან დაახლოვდა და ეს ყველა ქართველისათვის და განსაკუთრებით კი შალვა ლოლაძისათვის ცნობილი იყო. ამიტომ ასეა თუ ისე შალვა ლოლაძეს ძალიან ეშინოდა ვასო ინჯიასი, იგი ხომ ერთი გერმანელთაგან დაწინაურებული მეთაური „ობერლეიტენანტი", ვერმახტის ნამდვილი ოფიცერი და თანაც საკონტროლო მისიით ქართულ ბატალიონში მოვლინებულია.



შალვა ლოლაძეს შეუმჩნეველი არ დარჩენია ჩემი ხშირი მიმოსვლა ვასო ინჯიასთან.


შალვა ლოლაძე

შალვა ლოლაძემ გულთბილად მიმიღო. მოკლე საუბრის შემდეგ მკითხა, რაზე ვიყავი მასთან მისული. მე შორიდან დავიწყე და მოვუყევი „ბერგმანში" მომხდარი ამბავი დაწვრილებით. მან მითხრა, თუ რაში დაგვჭირდა ამ ამბავის გახსენებაო? მეც ამ კითხვას ველოდი...

მერე პირდაპირ ყოველგვარი ცერემონიის გარეშე ვუთხარი. შალვა, ჩვენც ვაპირებთ მსგავს მუშაობას, ხოლო ძალიან ფრთხილად და მეტად დაკვირვებით უნდა ვიმოქმედოთ-მეთქი. ამის გაგონებაზე მას ერთგვარ შიშის ალმუარმა დაუარა ტანში, გაფითრდა, ალბათ იფიქრა, ეს რაღაც გამოცდას მიწყობსო და მკაცრად მომმართა: „თუ ძმა ხარ, მე გამოსაცდელი არაფერი მაქვს და ამ თემაზე ჩემთან ნურავინ მოვაო". კი ბატონო, ვუთხარი მე, მხოლოდ გაფრთხილებ, ეს საიდუმლოა და არავისთან დაგცდესთქვა. თუ ასეთ რამეს გაბედავ, შეიძლება მე დამაპატიმრონ, ხოლო შენც ცოცხალი არ დარჩები-მეთქი და გამოვედი მისი რეზიდენციიდან. რასაკვირველია, მან მეტად საჭირო სიფრთხილე გამოიჩინა.

შალვა ლოლაძეს მეორე დღესვე მოუნახავს სერგო გუჯაბიძე და უკითხავს ჩემზე, არ დაუმალავს მისთვის ჩემთან შეხვედრის


სერგო გუჯაბიძე


იაკიმე ჯანჯღავა

ამბავი და ყველაფერი დაწვრილებით მოუყოლია. სერგო გუჯაბიძე გერმანელებთან რიგითი ჯარისკაცი იყო, ხოლო ომამდე მას ემუშავა ბათუმის რაიკომის ინსტრუქტორად და კარგი პარტიული მუშაკი ყოფილა, თანაც კარგი რუსულის მცოდნე. უნდა დავძინო, ყოველი ჩვენი დოკუმენტი წარმოებდა რუსულად და მას სერგო გუჯუბიძე აფორმებდა. სერგოს უთქვამს დაწვრილებით ჩემი ამბავი, რომ ჰოლანდიის კომპარტიის წარმომადგენლებთან მქონდა კავშირი და ინჯიასთან თვალთმაქცურად მასთანაც კავშირს ვამყარებდი. როდესაც შალვა ლოლაძე დარწმუნდა ჩემს ვინაობაში, შემთხვევით შემხვდა გერმანელთა შტაბის მოშორებით და გაბედულად მითხრა, ახლა კი დავრწმუნდი შენს ვინაობაში და აბა შენ იცი. გამაფრთხილა თანაც, რომ ხომ იცი ბატალიონში ბევრი მაგისი (ინჯიას) მოენეა და მათ ანკესს არ წამოეგო.

საქმის ვითარება კარგად მიდიოდა. მე ვასო ინჯიას ვთხოვე, ჩემთვის მოეცა მუდმივი საშვი, რომ ყოველგვარი დაბრკოლების გარეშე მევლო ქართველების განლაგების ადგილებში, რათა შემესწავლა და გამომევლინებინა თუ ვინმე სუნთქავდა კომუნისტურად (ეს ინჯიას სიტყვებია) და იგი მომეხსენებინა ინჯიასათვის. მან ჩემი წინადადება მიიღო და დიდი კმაყოფილებით გამიკეთა ეს საბუთიც. ასე, რომ იტყვიან: ქურდს რა უნდა და ბნელი ღამეო. მეც უშიშრად დავდიოდი აღნიშნულ პუნქტებში და ჩემს სასარგებლოდ ვსწავლობდი ასეთ ადამიანებს...

Тов. Ареву! №7

Ц.К. /К.П.Н./ поручает вам организовать нелегальный парт-комитет в вам Грузинском батальоне и разширать в батальоне парт-масовую-работу.

Ц.К. /К.П.Н./

Дата: 5.6.44 год.

Kameraad Arew!
Het C.K van de K.P.N.
draagt U op te organiseren een
illegale party-groep in Uw
Georgische Bataillons en in de-
ze bataillons het politieke-
massawerk te ontwikkelen.

Datum: 5.6.1944.

namens het C.K der
K.P.N.:



(ნიმუში)



ჰოლანდიის კომპაარტიიდან გვავალებდნენ, რაც შეიძლებოდა მეტი მებრძოლეები ჩაგვება არალეგალურ მუშაობაში, რომ აჯანყების შემთხვევაში ყველას ემოქმედა ორგანიზებულად და რაიმე შემთხვევითობას ადგილი არ ჰქონოდა მეთაურის შერჩევას, რომელიც კარგად გაართმევდა თავს ყოველგვარ მასზე დაკისრებულ მოვალეობას. ასეთი მეთაური იყო შალვა ლოლაძე.

თვითონ საქმემ გვიჩვენა, რომ ამ რთული და მეტად სარისკო საქმიანობის გასაძლიერებლად მოკავშირეებთან უნდა დაგვემყარებინა კავშირი. ჰოლანდიის წინაალმდეგობის საბჭოს მეშვეობით დავამყარეთ ინგლისის მოკავშირეებთან კავშირი. ზღვის ნაპირი, საიდანაც მოსალოდნელი იყო მოკავშირეების დესანტის გადმოსმა ნაღმებისაგან გავანთავისუფლეთ, საჭირო სქემა შევადგინეთ და გადავეცით ჩვენს ზემდგომ არალეგალურ ხელმძღვანელობას.

ოქმი და ნახაზი




ადგილის გაუვნებელყოფის აქტი

გაუვნებელყოფის ნახაზი

ასე და ამგვარად მიდიოდა ჩვენი არალეგალური მუშაობის ორგანიზულობისა და დაკომპლექტების ამბები. იზრდებოდა და მტკიცდებოდა ბატალიონის არალეგალური ორგანიზაცია. ბატალიონში საჭირო შეიქმნა არალეგალური გაზეთის გამოშვება და მას „ელვა“

დავარქვით. მას გასანთლულ ქაღალდზე ვწერდით ქართულად. ანნი კლაინს მიჰქონდა ქ. ჰარლემში და ამრავლებდა 50 ტირაჟის რაოდენობით. იგი რუსულ ენაზეც ითარგმნებოდა და „პრავდა“ ეწოდებოდა. ეს გაზეთი ძლიერი საიდუმლოებით ვრცელდებოდა ბატალიონის მებრძოლებში.

1944 წლის ბოლოსათვის ბატალიონი თითქმის უკვე მზად იყო აჯანყებისათვის. ეს ეცნობა ჰარლემის არალეგალური ორგანიზაციის მეშვეობით მოკავშირეთა სარდლობას. მაგრამ აჯანყებაზე უარი გვეთქვა მათგან. ისინი კვლავ გვავალებდნენ არალეგალური მუშაობის განმტკიცებას და გაღრმავებას.

1945 წლის დასაწყისში, გერმანელებს საეჭვოდ მიაჩნდა ამ ბატალიონის კონტინენტზე ყოფნა და თებერვლის 9-ში აგვყარეს და კუნძულ ტექსელზე გაგვიკეთეს იზოლირება. ვიდრე გერმანელები კონტინენტიდან აგვყრიდნენ, მათი გეგმა უკვე წინასწარ იცოდა ჰოლანდიის წინააღმდეგობის საბჭომ და ეს ამბავი მაცნობა ანნი კლაინმა. ქ. ჰარლემის არალეგალური ორგანიზაცია მავალებდა, რომ ჩემს ადგილზე უნდა დამენიშნა კარგი გამოცდილი პიროვნება, ხოლო მე უნდა დავეტოვებინე ქ. ჰარელმში არალეგალურ ორგანიზაციაში სამუშაოდ. ამ წინადადებაზე ბატალიონის არალეგალურმა ხელმძღვანელობამ თანხმობა არ მისცა.

როგორც აღვნიშნეთ, 9 თებერვალს ბატალიონი გადაიყვანეს კუნძულ ტექსელზე, ხოლო ანნი კლაინმა წერილი გადმომცა ერთ-ერთ სანდო ჰოლანდიელზე გადასაცემად, რომელიც კავშირს აღადგენდა ჰარლემის ორგანიზაციასთან ჩვენს ბატალიონში. ტექსელზე ჩვენი გადასვლისთანავე მოვინახულე ადრესატი და ეს ბარათიც გადავეცი. იგი დიდი სიხარულით შემხვდა და ყველაფრით დამაიმედა, ჩვენ კვლავ აღვადგინეთ კავშირი და ყოველთვის პირნათლად ვასრულებდით დავალებას. ჩვენი გადასვლა კუნძულ ტექსელზე ვაცნობეთ მოკავშირეთა სარდლობასაც.

ბატალიონში ხმა დაირხა, რომ ჩვენი ბატალიონის ნახევარს უპირებდნენ მოკავშირეთა წინააღმდეგ გაგზავნას, ხოლო ბატალიონის ნახევარს სტოვებდნენ ტექსელზე ე.წ. მძევლებად. თუ ბატალიონის ნახევარი უღალატებდა და მოკავშირეების მხარეს გადავიდოდნენ, ამ შემთხვევაში ტექსელზე დარჩენილთა ნახევარზე იძიებდნენ შურს. ეს ამბავი სინამდვილე გამოდგა, რომელიც ჩემმა „შეფმა“ ვასო ინჯიამ როგორც მისი „სანდო“ პიროვნება საიდუმლოდ გამანდო.



მე, აგრეთვე, მივიღე ჰარლემის არალეგალური ორგანიზაციიდან წერილი, რომ ასეთ შემთხვევაში გვეძლეოდა უფლება ყოველგვარი შეთანხმების გარეშე გვემოქმედა ჩვენი შეხედულებებით, დამოუკიდებლად.

ეს საიდუმლოება სასწრაფოდ ვაცნობე ბატალიონის არალეგალურ ხელმძღვანელობას და ყველამ ერთხმად გადავწყვიტეთ მხოლოდ და მხოლოდ ამ ბრძანებისათვის გვეპასუხა შეაიარაღებული აჯანყებით.

აქ, ვალკაფის ტყეში მოვიწვიეთ არალეგალურად დანიშნული მეთაურები და გადაწყდა 6 აპრილის ღამის პირველ საათზე უხმოდ მოგვესპო ასეულობით კონტროლის სახით მომაგრებული გერმანელები და შემდგომ გაგვეღაშქრა მსხვილი ობიექტების ასაღებად.

ეს ბრძანება არ შეასრულა მე-3 ასეულმა (ხელმძღვანელი ნიკოლოზ მელიქია), ხოლო ვერ შეასრულა პირველმა ასეულმა (ხელმძღვანელი აკაკი მაჩაიძე), რაც ბატალიონს მეტად ძვირად დაუჯდა...

ამის ირგვლივ ქვემოთ გვექნება საუბარი.

პირველ ასეულს უნდა ებრძოლა კუნძულის ჩრდილოეთით სოფელ კოქსდორფის მიდამოებში. უნდა მოესპო ასეულში შემავალი კონტროლის სახით მიმაგრებული გერმანელები, ხოლო შემდეგ სამხრეთის მძიმე არტილერიის დახმარებით, რომელიც სოფელ დენჰოშში იყო განლაგებული, მესამე ასეულის ხელმძღვანელ ნიკოლოზ მელიქიას უნდა აეღო. ეს ბრძანება სისრულეში ვერ მოიყვანეს ორივე ასეულის მეთაურებმა...

მეორე ასეულის მეთაური ნოე გონგლაძეს სოფ. დეკოქში უნდა მოესპო იგივე კონტროლის სახით მიმაგრებული გერმანელები, შემდეგ



*ნოე გოგლაძე*



*გივი ანთიძე*

ბრძოლით უნდა გაევლო დაბა დენბურგის მიდამოები და მოძრავი არტილერიის დახმარებით, რომელსაც გივი ანთაძე მეთაურობდა, თავს დასხმოდა პორტ ოუდესხილდის მიდამოებს . ეს დავალება ნოე გონგლაძემაც და გივი ანთიძემაც ბრწყინვალედ შეასრულეს.

მეხუთე ასეულს, რომელსაც პირველ ხანებში თვითონ შალვა ლოლაძე ხელმძღვანელობდა, ვალდკაფის ტყეში განლაგებული ასევე კონტროლის სახით მიმაგრებული გერმანელები უნდა გაენადგურებინა და თავისი ასეულით დენბურგის განაპირა განლაგებული ბატალიონის შტაბში, რომელსაც „ტექსლა“ ეწოდებოდა, იქ მყოფი გერმანელთა მთავარი შტაბი უნდა მოესპოთ. ეს დავალება შალვა ლოლაძემაც ბრწყინვალედ შეასრულა. მეექვსე ასეულს სიმონ ქარქაშაძე მეთაურობდა და განლაგებული იყო ფლუგპლაცის (აეროდრომის) ტერიტორიაზე, უნდა მოესპო იქ მიმაგრებული გერმანელები და ადგილზე გაემაგრებინა თავისი პოზიციები. სიმონ ქარქაშაძემაც კარგად შეასრულა ეს დავალება.

აქვე მინდა აღვნიშნო, რომ ყველა ასეულის მეთაურებს დახმარების მიზნით მივამაგრეთ პარტკომიტეტის წევრები, ასე, მაგალითად, პირველ ასეულს მივამაგრეთ სერგო გუჯაბიძე, მეორეს — შალვა ნოზაძე, მესამე ასეულს — იაკიძე ჯანჯღავა, მეოთხე ასეულს — არკადი კილაძე, მეხუთე ასეულს ვარლამ ებრალიძე, ხოლო მეექვსე ასეულს — ამ სტრიქონების ავტორი.

აქვე მინდა აღვნიშნო, რომ სარეზერვო ასეულად დავტოვეთ მეოთხე ასეული — მეთაური გივი მინდიაშვილი. უნდა ითქვას, რომ გივი მინდიაშვილმაც კარგად შეასრულა თავისი მოვალეობა. სამწუხაროდ, ბატალიონის მეთაურმა შალვა ლოლაძემ ვერ გაითვალისწინა ბატალიონის მთავარ შტაბში განლაგებული გერმანელ პერსონალთა ადგილსამყოფელი, განსაკუთრებით კი ბატალიონის მეთაურის მაიორ კლაუს ბრეიტნერის ადგილსამყოფელი და ვერ მიამაგრა ისეთი მებრძოლები, რომლებიც უნაკლოდ შესძლებდნენ მის ადგილზე განადგურებას. მან მოახერხა ადგილსამყოფელიდან თავის დაღწევა და კონტინენტზე გადასვლა. ხოლო შემდეგ ტექსელზე გადმოსხმულ გერმანელთა დესანტს მეთურობდა ჩვენს წინაალმდეგ.

ტექსელის ტრაგედიასთან დაკავშირებით უნდა ვაღიარო ჩვენი შეცდომებიც, რის შედეგად ბევრი მებრძოლი დაგველუპა. ამის მიზეზი კი იყო სამხრეთით ე.ი. სოფელ დენჰოორნში განლაგებული საარტილერიო დანადგარის აუღებლობა. მისი მიზეზით გერმანელებმა პორტი ოუდოსხილდიც აიღეს და დესანტიც გადმოსხეს. ამიტომ,



როგორც ზემოთ აღვნიშნე, ძვირად დაგვიჯდა მისი აუღებლობა. ამის გამო მესამე ასეულის მეთაური სამშობლოში დაბრუნების შემდეგ გაასამართლეს და სასჯელიც მოიხადა.

კუნძული ტექსელი 3 დღის განმავლობაში ჩვენს ხელთ იყო, მაგრამ შემდგომში ქ. დენჰელდერიდან ე.ი. კონტინენტიდან გახსნეს მძიმე არტილერიის ცეცხლი და მისი დახმარებით პორტიც აიღეს, საიდანაც დესანტი გადმოსხეს და დაიწყო ცხარი ბრძოლები. ვინაიდან გერმანელები არ ერიდებოდნენ მოსახლეობის განადგურებას, ჩვენ იძულებული შევიქმენით დაბა დენბურგიდან უკან დაგვეხია და განვლაგდით ფლუგპლაცზე.

ფლუგპლაცზე გერმანელთა დიდი შემოტევა მათივე დიდი დანაკარგებით მოვიგერიეთ. მეორე დღეს ტანკებიც გამოუშვეს და ისინიც ზოგიერთი გავანადგურეთ, ხოლო გადარჩენილები უკან წავიდნენ.

აქვე მინდა დავძინო, რომ როდესაც ცნობა მივიღეთ, რომ გერმანელები დიდი რაოდენობით დესანტს ამზადებდნენ გადმოსასხმელად, საჭირო შეიქმნა მოკავშირეებისათვის მიგვემართა დასახმარებლად,

ქ. თბილისის ნიკო ლორთქიფანიძის სახელობის მე-8 საშუალო სკოლის მოსწავლეთა სასწავლო-შემოქმედებითი XV სასკოლო კონფერენციისათვის.

ცეცხლოვანი წლების რაინდი. სიტყვა კუნძულ ტექსელის ქართული ბატალიონის არალეგარულ-პარტიზანული მუშაობის ორგანიზატორსა და პარტიული კომიტეტის მდივან ევგენი არტემიძეზე – VIII კლასის მოსწავლე კახა მიქიაშვილი. 1988 წელი, 19 იანვარი.

ამ რამდენიმე წლის წინ, სკოლიდან შინ მისული, უცნაური ამბის მოწმე გავხდი. ჩემი საყვარელი ბებია საკმაოდ მოზრდილ წიგნს კითხულობდა და ცხარედ ქვითინებდა. შევკრთი, შემებრალა, ტირილის მიზეზი ვკითხე. მიპასუხა: „ბებო შემოგევლოს, შენ პატარა ხარ, გაიზრდები, წაიკითხავ ამ წიგნს და მაშინ ყველაფერს კარგად გაიგებ, ტირილის მიზეზსაც მიხვდებიო“. ისიც შევამჩნიე, რომ ჩემი ოჯახის წევრებს შორის ის წიგნი ხელიდან ხელში გადადიოდა და რომ იტყვიან „სულმოუთქმელად“ კითხულობდნენ. ჩემს ცნობისმოყვარეობას საზღვარი არ ჰქონდა.

მას შემდეგ გაილია რამდენიმე წელი. ჩემში არც ბებოს ცრემლიანი თვალები მისცემია დავიწყებას და არც იმ წიგნის წაკითხვის სურვილი განელებულა.

და აი, ზაფხულის არდადაგების პერიოდში წავიკითხე ჩემი საოცნებო წიგნი, სახელგანთქმული ქართველი მწერლის, რევაზ ჯაფარიძის ისტორიული რომანი „ვნების კვირა", რომლის ფურცლებზეც, როგორც ავტორი მიუთითებს, ცოცხლდება ის დაუვიწყარი დღეები ჩვენი ხალხის უახლოესი ისტორიისა, იმ ჯოჯოხეთისა, არასოდეს რომ აღარ უნდა განმეორდეს.

მწერალი წიგნში მოგვითხრობს 1945 წლის გაზაფხულზე კუნძულ ტექსელზე აჯანყებული „ქართული ბატალიონის" საბრძოლო თავგადასავალს, მოგვითხრობს შეიარაღებული აჯანყების მონაწილეებზე, რომლებიც სასწაულებრივად გადაურჩნენ უმკაცრესი სამამულო ომის ქარცეცხლს და რომელთაც კარგად ახსოვთ მათ გვერდით დაღუპული მეგობრები. მათ თავიანთი სახელი და გვარი აქვთ. მწერალმა რომანშიც ამავე სახელებითა და გვარებით გაგვაცნო ისინი, დახატა მათი სახეები, მათი ხასიათები.

დავხურე წიგნის უკანასკნელი ფურცელი, რომელმაც, გამოგიტყდებით მეც არანაკლებ ამაღელვა და ამაფორიაქა, ახლა კი ნათლად გავაცნობიერე ბებოს ტირილის მიზეზი, რომელსაც უფრო აცხოველებდა რომანში მოცემული, ჩვენი ახლო ნათესავის, ნიკოლოზ მიქიაშვილის ტანჯვითა და წამებით აღსავსე მძიმე საბრძოლო გზა.

გავიფიქრე, შევხვედროდი რომანის ერთ-ერთ მთავარ გმირს — ევგენი არტემიძეს. ის ხომ მადლობის ღირსიც იყო, რომლის წყალობით, თითქმის მომაკვდავი, მისი უახლოესი მეგობარი ნიკო მიქიაშვილი სათაყვანებელ საქართველოს დაუბრუნდა, თუმცა მძიმე სენმა მალე გამოასალმა წუთისოფელს.

მიზანიც გამიჩნდა. გადავწყვიტე მოსწავლეთა სასწავლო-შემოქმედებით მე-15 სასკოლო კონფერენციაზე მონაწილეობა მიმეღო მოკრძალებული სიტყვით: „ცეცხლოვანი წლების რაინდი — კუნძული ტექსელის ქართული ბატალიონის არალეგალურ-პარტიზანული მუშაობის ორგანიზატორი და პარტიული კომიტეტის მდივანი ევგენი არტემიძე".

სტუმრად ვეწვიე პატივცემულ ევგენი არტემიძეს. გულთბილად მიმიღო. ტკბილმოუბარი აღმოჩნდა ჩემი მასპინძელი. გაიხსენა ძნელბედობის დღეები, საბრძოლო ეპიზოდები, თანამებრძოლები —



ცოცხლები და ბრძოლის ველზე დაცემულნი; მოგონებადქცეული სურათები ისევ ცხოვლად აღდგა მის გონებაში.

დიდმა სამამულო ომმა უმძიმესი ნგრევა და რისხვა დაატეხა თავს მთელს საბჭოეთს. დარჩეულ ვაჟკაცებს მოუხმო სამშობლომ გაჭირვების ჟამს. სწორედ მათ რიცხვში ჩადგა ევგენი არტემიძეც, რომელიც სამამულო ომის პირველსავე წელს ტყვედ ჩავარდა. მაშინ ის ოცდაერთი წლის იყო...

თავიანთი შერყეული ძალების გასაძლიერებლად გერმანელებმა გადაწყვიტეს ტყვედ ჩავარდნილი ყოფილი საბჭოთა მებრძოლებისაგან ნაციონალური ლეგენდების შექმნა და მათი გამოყენება მძიმე სამუშაოებზე. ასე შეიქმნა ერთ-ერთი ქართული ბატალიონი პოლონეთის ტერიტორიაზე, რომელიც გერმანელებმა 1943 წლის შემოდგომაზე, ჰოლანდიაში ქალაქ ჰარლემის ახლოს, დაბა ცანდფორტში ჩაიყვანეს. გონწართმეული ტყვეები თავიანთ სამსახურში ჩააყენეს.

ქართველი სამხედრო ტყვეების უმრავლესობას ამუშავებდნენ მესანგრეებად, გზების შეკეთებაზე, სანაპიროს დაცვასა და შენიღბვაზე, ნაწილი ტყვეებისა კი გამოყენებული იყო საყარაულოებისა და საწყობების გუშაგებად და ზოგჯერ მეკუჭნავეებადაც.

უფერული და მომაჯადოებელი იყო ქართველი ტყვე ჯარისკაცების ცხოვრება ზანდფორტში. სამშობლოზე ფიქრი, დარდი და მტრისადმი ზიზღი თანდათან ღრმავდებოდა. დიდი იყო ჰიტლერელ არამზადებთან ანგარიშის გასწორების სურვილი, მაგრამ ამ მწვავე გრძნობას ჯერჯერობით გულში ინახავდა თითოეული და გამოსავალს ეძებდა.

ასევე მტკივნეულად განიცდიდა საერთო ჭირ-ვარამს ახალგაზრდა, მანგლისელი ევგენი არტემიძეც. სახლში მან ქვრივი დედა და ძმიშვილები დატოვა, მისი ოთხი ძმა სამამულო ომში გაიწვიეს და ოჯახი მოხუცი დედისა და რძლების ამარა დარჩა. ფიქრი იმაზე, თუ რა ბედი ეწიათ ძმებს, ოჯახს, ახლობლებსა და მეგობრებს, არ ასვენებდა. ან თვითონ რას წარმოადგენს დღეს იგი? — უსიტყვო მონას საძულეველი მტრის ტყვეობაში. სამშობლო, გმირი საბჭოთა ხალხი სადაცაა პასუხს აგებინებენ ჰიტლერელ ავაზაკებს მათ მიერ ჩადენილი საშინელი ბოროტმოქმედებისათვის და საბოლოოდ გაანადგურებენ... ამ დიდ და წმინდა საქმეში რა ევალება მას? ნუთუ საკმარისია ის, რაც მან ომის პირველ წლებში გააკეთა: იბრძოლა, დაიჭრა... განა ამით უნდა დაკმაყოფილდეს, გულხელდაკრეფილი და მორჩილი უნდა იყოს დღეს იგი და დამშვიდებით უცქიროს მოვლენათა განვითარებას?

ჰოლანდიაში ჩასვლისთანავე ქართველმა ტყვეებმა კავშირი დაამყარეს ჰოლანდიის წინააღმდეგობის არალეგალურ ორგანიზაციასთან. ამის ინიციატორი და ხელმძღვანელი იყო ევგენი არტემიძე, რომელიც დაუახლოვდა არალეგალურად მომუშავე ჰოლანდიელ მუშას — კორო-ვან-ლემერნს, რომლის დახმარებით შეაღწია კიდეც ჰოლანდიელ ანტიფაშისტურ იატაკქვეშეთში. კორო-ვან-ლემერნმა ბევრი საინტერესო ცნობა მიაწოდა ევგენი არტემიძეს ჰოლანდიის პატრიოტთა არალეგალურ მუშაობაზე ქვეყნის შიგნით და სთხოვა მას, როგორმე მოეხერხებინა იარაღისა და სურსათის მიწოდება ჰოლანდიელი პარტიზანებისათვის, რომლებიც ამ მხრივ დიდ გაჭირვებას განიცდიდნენ.

დაბრუნდა თუ არა ნაწილში, ევგენი არტემიძემ მოიხმო თავისი ერთგული მეგობრები: სერგო გუჯაბაძე, იაკიმე ჯანჯღავა, ნიკოლოზ მიქიაშვილი, შალვა ნოზაძე, მამია პაჭკორია, ვარლამ ებრალიძე, ნოე გონგლაძე, არკადი კილაძე და გაანდო მათ კოორ-ვან-ლემერნთან შეხვედრის ამბავი. მეგობრების სიხარულს საზღვარი არ ჰქონდა, მათ სიცოცხლეს მიზანი მიეცა და გადაწყვიტეს, რაც უნდა დასჯდომოდათ, ბოლომდე მიეყვანათ დაწყებული დიდი საქმე.

1944 წლის იანვრის ბოლოს ევგენი არტემიძე და ნიკოლოზ მიქიაშვილი ქ. ჰარლემში წაიყვანა კოორ-ვან-ლემერნმა და მოუწყო მათ შეხვედრა ნიდერლანდების კომუნისტური პარტიის ჰარლემის პარტიის რაიკომის მდივან ანი კლაინსა და სხვა პატრიოტულ ორგანიზაციების წარმომადგენლებთან.

„– აქედან ვიწყებ არალეგალურ მუშაობას ჰოლანდიის კომპარტიის ცეკას დირექტივების საფუძველზე და ვიმსახურებ მათ ნდობას, — ამბობს პატ. ევგენი არტემიძე, — ამ მუშაობის ჩატარების შემდეგ ვეცნობი ჩვენი ათასეულის შიგნით საუკეთესო მებრძოლებს და ვიწყებთ პარტიულ-პარტიზანული არალეგალური ჯგუფის ჩამოყალიბებას“.

ამის შემდეგ გერმანელების წინააღმდეგ არალეგალურად მომუშავეთა რიცხვი სწრაფად იზრდებოდა ქართულ ბატალიონში და ჰოლანდიელებისათვის იარაღისა და სურსათის მიწოდებამაც უფრო ორგანიზებული და სისტემატური ხასიათი მიიღო.

ტექსელის შეიარაღებული აჯანყების აქტიური მონაწილის პედაგოგ ზურაბ ჯაოშვილის მოგონებიდან: „– საღამო იყო. შევჯგუფდით ამხანაგები, წყევლა-კრულვას ვუგზავნიდით მათ, ვინც ბედნიერება წაგვართვა, მოგვაცილა მშობლიურ მხარეს და ვოცნებობდით, თუ როდის გვეღირსებოდა საკუთარი ხელით გავსწორებოდით ფაშისტ-არამზადებს, ამ ფიქრებში ვიყავით, რომ უცბად დავინახეთ ჩვენ წინ გამოჭიმული ვიღაც გერმანელი ობერფელთვებელი. ვიცოდით, რომ



იგი ხეირს არ დაგვაყრიდა. მოვემზადეთ სასჯელის მისაღებად, მაგრამ მალე განცვიფრებამ შეგვიპყრო: ეს ჩინ-მედლებში გამოჭიმული ოფიცერი ჩვენი ევგენი არტემიძე აღმოჩნდა. იგი მიდიოდა ჰოლანდიელ პარტიზანებთან, რათა მათთვის გადაეცა წინაღამით მტრის საწყობებიდან მოტაცებული ხელყუმბარები. მალე ევგენი ყუმბარებით დატვირთულ მოტოციკლეტს მიაქროლებდა. ერთი კილომეტრის მოშორებით გერმანელი გუშაგები იდგნენ და არავის ატარებდნენ, მაგრამ ამაზე ევგენი არ წუხდა; მას ხომ არაერთხელ გაუცრუებია მტრის გუშაგები. გერმანელმა ჯარისკაცებმა დაინახეს თუ არა მომავალი „ობერ-ლეიტენანტი“, აღარ დააყოვნეს, ჭიშკარი წინასწარ გაუღეს, სამხედრო სალამი მისცეს და ევგენიმ დიდკაცურად ჩაუქროლა მათ“.

არც ჰოლანდიელები დარჩნენ ვალში: ანი კლაინმა არტემიძეს რადიო აპარატი აჩუქა და ისიც ასწავლა, როგორ მოესმინა მოსკოვის გადაცემები.

ევგენი არტემიძის ოცნება ფრთას ისხამდა. მას მოსკოვის მოსმენაც შეეძლო და თბილისისაც. მაშასადამე, ბრძოლაც შეიძლებოდა...

ევგენი არტემიძე დაუკავშირდა კაპიტან შალვა ლოლაძეს და გაუზიარა რა თავისი განზრახვა, სთხოვა, ეკისრა ქართული ბატალიონის სამხედრო ხელმძღვანელობა და არალეგალურ მუშაობაში ჩაბმა. შალვა ლოლაძემ პირველ შეხვედრისას თანხმობაზე თავი შეიკავა, ხოლო რამდენიმე დღის შემდეგ თვითონ ინახულა არტემიძე, დაწვრილებით ესაუბრა მას და სრული თანხმობა განუცხადა არალეგალურ მუშაობაში ჩაბმაზე.

კაპიტანი შალვა ლოლაძე ჩაუდგა ქართულ ბატალიონს სათავეში, ბატალიონის კომისრად კი დაინიშნა სერგო გუჯაბაძე.

ქართული ბატალიონის მეთაური შალვა ლოლაძე ენერგიულად მუშაობდა. მთელი ღამეები იდგა ტოპოგრაფიულ რუკებთან, ამოწმებდა, ზომავდა, ანგარიშობდა, ადგენდა სათანადო სქემებს, ასეულებს ადგენდა და მეთაურებს უნიშნავდა.

ქართულ ბატალიონში ჯერ პარტიული ჯგუფი, ხოლო შემდეგ პარტიული კომიტეტი ჩამოაყალიბა ევგენი არტემიძემ, რომლის მდივნად არჩეულ იქნა თვით ევგენი არტემიძე.

მალე ბატალიონში ქართული არალეგალური გაზეთი გაჩნდა. მას „ელვა“ ერქვა. გაზეთი „ელვა“ ითარგმნებოდა რუსულ და ჰოლანდიურ ენებზე.

ევგენი არტემიძის ხელმძღვანელობით იატაკქვეშა მუშაობა ფართოდ გაიშალა. ქართველი ბიჭები სიხარულით ხვდებოდნენ ცნობას, რომ

აქვე ბატალიონში არის ხალხი, რომელიც მათ მალე ისევ ბრძოლაში წაიყვანს.»

დიახ, შალვა ლოლაძისა და ევგენი არტემიძის ქართული ბატალიონი სამკვდრო-სასიცოცხლო ბრძოლისათვის ემზადებოდა.

ქართველები მოუთმენლად ელოდნენ აჯანყების დაწყების დღეს.

გერმანელები ეჭვით გრძნობდნენ, რომ ქართველებსა და ჰოლანდიელებს შორის კეთილმეგობრული ურთიერთობა დამყარდა და მოსალოდნელი საფრთხე რომ თავიდან აეცილებინათ, ჰიტლერელებმა გადაწყვიტეს ქართული ბატალიონის იზოლირება და ამ მიზნით ქართველები ჰოლანდიის უკიდურეს კუნძულ ტექსელზე გადაიყვანეს 1945 წლის 9 თებერვალს.

ქართული ბატალიონის ხელმძღვანელობამ მალე შეძლო კავშირი აღედგინა ჰოლანდიის კომპარტიასთან და კვლავ გაჩაღდა მუშაობა.

„მოვაბეზროთ სიცოცხლე, არ მივცეთ თავისუფალი ნავარდის საშუალება მტერს, დავეცეთ იქ, სადაც არ გველიან“, — ასე მოუწოდებდა მეგობრებს ევგენი არტემიძე.

მზადდებოდა შეთქმულება ჰიტლერელთა წინააღმდეგ შეიარაღებული აჯანყების მოწყობის შესახებ. გადაწყდა, აჯანყება დაწყებულიყო 5-აპრილს, ნაშუაღამევს, პირველ საათზე. აჯანყების პაროლად „დაბადების დღე“ გამოცხადდა.

აი, აჯანყებაც დაიწყო. ბატალიონის მეთაურის შალვა ლოლაძის ბრძანებით 5-აპრილს, ღამით, ქართველი მებრძოლეები გერმანელ ფაშისტებს მოულოდნელად თავს დაესხნენ და ცივი იარაღით მუსრი გაავლეს. ბრძოლა თანდათან ძლიერდებოდა. გერმანელების მხრიდან ტანკების მოულოდნელმა გამოჩენამ ცოტა დაბნეულობა გამოიწვია მებრძოლეებში. „ბიჭებო, არ შეშინდეთ, ჩემამდე მოუშვით ეგ ტიალი, ჩემგან მიიღებენ ფაშისტები პასუხს!“ — გაისმა ევგენი არტემიძის ომახიანი ხმა. მან მარჯვედ დაუმიზნა გაჭირვების დროისთვის შენახული თოფზე წამოგებული ნაღმი და ერთი გასროლით შეარყია ტანკი, რომელიც ცეცხლის ალში გაეხვია.

ევგენი არტემიძემ არ იცოდა, რა იყო მტრის წინაშე უკან დახევა. მძიმე წუთებში კი, როცა რიცხობრივად ჭარბი მტრის მხარეზე უპირატესობა იყო, იგი უშიშრად მიდიოდა ყველაზე რისკიან გზაზე ინიციატივის ხელში ჩასაგდებად და კარგადაც გამოსდიოდა ეს.

„ხუთი აპრილიდან თვრამეტ მაისამდე ორმოცდასამი დღის განმავლობაში ცეცხლი თოვდა ქართველი მებრძოლეების ირგვლივ, სიკვდილი ბრუნავდა მათ თავზე, 750-დან ორასოცდაოთხილა დარჩა, მაგრამ მაინც გაუმაგრდნენ, მაინც არ გატყდნენ“ (გ. ნატროშვილი).



„–ჰოლანდიელებმა დაღუპული მებრძოლებისათვის საუკეთესო მიწა გამოგვიყვეს, — სევდნარევი ხმით მიამბობს პატივცემული ევგენი არტემიძე, — ძმათა სასაფლაოზე დავასაფლავეთ ჩვენი საყვარელი მეთაური შალვა ლოლაძე და ხუთასზე მეტი მისი მამაცი მებრძოლი, რომლებიც იმ უთანასწორო ბრძოლაში დაიღუპნენ.

„... რთული, ძნელი იყო ყველაფერი ომში“, — თქვა და ფიქრმა წაიღო, ვიგრძენი რომ უდროოდ დაღუპული მეგობრების გახსენებამ გული ატკინა. ბოდიში მოვუხადე.

მეც არანაკლებ მატკინა გული ძმათა სასაფლაოზე გამართულ სამგლოვიარო მიტინგზე, ევგენი არტემიძის მიერ წარმოთქმულმა გამოსათხოვარმა სიტყვებმა: „მეგობრებო! იძულებული ვართ რამდენიმე დღის შემდეგ დაგტოვოთ აქ მარტონი, მაგრამ თქვენთან იქნება ჩვენი გული სამუდამოდ. თუ ჰოლანდიელები ჩვენთან ერთად იბრძოდნენ კუნძულ ტექსელზე გაჭირვების დროს, უდავოა, რომ ისინი თქვენ მზრუველობით მოგეპყრობიან და ყოველთვის მორთავენ თქვენს საფლავს ყვავილებით... ჩვენ წავალთ და თან წავიღებთ თქვენს სიყვარულსა და მარადიულ ხსოვნას, თან წავიღებთ ამბებს იმ გმირული საქმებისას, რაიც თქვენ ჰოლანდიაში ჩაიდინეთ! ვამცნობ ყველაფერს თქვენს საყვარელ სამშობლოს, რომლის ნახვასაც ვეღარ ეღირსეთ! იძინეთ ტკბილად, განუყრელო მეგობრებო!“

შემდეგ? სამშობლოში დაბრუნება მისთვის — როგორც ყველასათვის: მშვიდობიანი ცხოვრების გრძელი წლები, ოჯახი, შვილნი და შვილიშვილნი, საქმე და, შიგადაშიგ... ტკივილი, მოგონება ძველი ნაჭრილობებისა, რომელიც განსაკუთრებით შეაწუხებს ხოლმე მაშინ, როცა ადამიანები ომის საშიშროებაზე იწყებენ ლაპარაკს...

აგერ ორმოც წელზე მეტია თავს დაგვნათის მშვიდობიანი ზეცა. ეს ხომ თქვენი დამსახურებაცაა ომის ვეტერანო, პატივცემულო ევგენი არტემიძევ, მადლობა შენდა!

## ლიტერატურა:


1. მირონ ქოჩიაშვილი — ქართველი პარტიზანები ჰოლანდიაში (აჯანყება კუნძულ ტექსელზე).
2. გიორგი ნატროშვილი — ქართული ბატალიონის აჯანყება.
3. რევაზ ჯაფარიძე — ვნების კვირა (რომანი)
4. რევაზ თაბუკაშვილი — დაბადება

*როსტომ ყენია*

## მეორე კრწანისი

დედას შვილი დაეკარგა ომში,
დედისერთა პირმცინარე ვაჟი
მიდიოდა წინ, სტალინის დროშით
და მიჰქონდა ყველგან გარიჟრაჟი.
დედას შვილი დაეკარგა ომში,
დედის გულმა ვით გაუძლოს სევდას,
მოიარა ეს ქვეყანა ვრცელი
შვილს დაეძებს გულდამწვარი დედა.
ღრუბლები რომ აიშლება ცაზე,
გააცილებს ცრემლიანი თვალი,
არ გინახავთ ჩემი ვაჟიშვილი?
შეუძახებს ღრუბლებს დედა ქალი.
ნიავი რომ დაუქროლებს სერებს,
შემოდგომის ფოთლები სად ყრია,
მათაც კითხავს — არ გინახავთ ბიჭი?
ჩემი შვილი — ამირანი ჰქვია.
თერგის ჩქერო მომქუხარო სიფში,
მეტად ვიწრო სალკლდოვანო განით,
არ გინახავთ დედის პირმშო?
სახელად რომ ჰქვია ამირანი?
როგორ არა, აქ იბრძოდა გმირი,
შეუდრეკელს ჯაჭვ-ჯავშანი ეცვა
ბასრად კვეთდა მისი დაშნის პირი
და ჩემის ხმით ვამხნევებდი მეცა.
შემდეგ მომხდურს დაედევნა ჩეხვით.
იქნებ ახლა — შორს ოდერთან იყვეს,
იალბუზი რომ დასცქერის მაღლით
იქნებ ნახა — დედი იმას ჰკითხე.
— იალბუზო, მოვერცხლილო ცაში,
აზიდულო ბუმბერაზო ტანით,
არ გინანახავთ ჩემი ვაჟიშვილი?
სახელად რომ ჰქვია ამირანი.



როგორ არა. აქ იბრძოდა გმირი
ვერაგ მტერმა განა წააქცია?
როგორ იყო, დედა ხარ და ვიცი
შორით ხედვა შენს გულს შეუძლია.
ღამეა და ზამთრის სუსხი
სულში შეძვრა, ძვლებში ატანს,
ქართველ ტყვეებს დასდით სისხლი,
ცუდი საქმე დაემართათ.
ტყვეობაში როგორ გასძლებს
მათი სული არწიული,
ვიდრე ქართველს უცემს გული
ვის უნახავს განწირული?
არტემიძემ წამოიწყო
და სიმღერა იქცა ცეცხლად,
დააბარეს გულს ნადები
გულთეთრა და ფრთა შავ მერცხალს.
გაფრინდი შავო მერცხალო,
გაჰყევ ალაზნის პირსაო,
დედებს უამბე გმირობა
რვაასი ქართველისაო.
უამბე მათი მარჯვენა
კვლავ გამარჯვებას სჭირსაო,
დაზრდილან, დაიზრდებიან
ალგეთს ლეკვები მგლისანი,
ისე არავინ ამოწყდეს
ჯავრი არ ჭამოს მტრისანი.
ამ სიცოცხლეს სიკვდილი სჯობს,
ბიჭებს ეტყვის არტემიძე,
გამომყევით, ვინც კაცია,
ვისაც მკერდში გული უცემს.
რვაასივე წამოდგება
და სამშობლოს დაიფიცებს.
ვინ შეარყევს, ვინ შებოჭავს
ფიცვერცხლნაჭამ, ძმად ნაფიცებს.
ათი მცველი სისხლში ცურავს,
ღამის ბინდი გაიფანტა,

უკან დარჩა საპატიმრო,
გაიშალა ზღვაზე აფრა.
ჰოლანდიას მიაშურეს,
აჯანყების წუთმა დაჰკრა.
რვაასიდან ორასი დარჩა,
არ გადუდგამთ უკან ბიჯი
მასთთან ერთად იდგა, დედი,
ხარისთვალა შენი ბიჭი.
ხიშტი მკერდში გაუყარეს,
მტერმა ისე ვერ დასცალოს
და ერთხმად დაიჭექეს,
ჩვენი თავი საქართველოს ენაცვალოს!

სახსოვრად ბიძია ევგენი არტემიძეს. მე-60 სკოლის IV კლასის მოსწავლის ილია ნადირაშვილისაგან.

1963 წლის აგვისტოში, კ.გ.ბ-ს თანამშრომელი მოვიდა ჩემთან სახლში და მითხრა, ამა და ამ საათზე მოდი კომენდატურაში და იქ დაგიხვდებიო. მეტი რა გზა მქონდა, წაველი. მითხრეს, საღამოს ქუთაისში უნდა გაემგზავრო ჩვენ თანამშრომლებთან ერთადო. მე ვუთხარი: სახლს ვაშენებ, იქ სხვადასხვა მასალები მაქვს და მომპარავენ-მეთქი, ამიტომ ვერ დავანებებ თავს. მითხრეს ფულს მოგცემთ, ვილაც მეზობელს სთხოვე ორი-სამი დღით უყარაულოსო. ბოლოს მეტი რა გზა მქონდა, დავეთანხმე. არც ფული ამილია და არც მეზობელი შემიწუხებია. რადგან ისეთი ძაღლი მყავდა, ადამიანს ეზოში არ გააჭაჭანებდა, მხოლოდ მეზობელს ვთხოვე, პური მესერიდან გადაეგდო, წყალი საკმარისი ჰქონდა. დათქმულ დროს რკინიგზის სადგურში გამოვცხადდი. მას ბილეთი უკვე აეღო და ქუთაისის მატარებელზეც მოვთავსდით. მე თავს ვიკავებდი შეკითხვებზე. მინდოდა თვითონ დაეწყო, ქუთაისში რაზე მივყავდი. ხომ იცი რაზე მივდივართ? მეკითხება, არ ვიცი-მეთქი. მითხრა: ქუთაისის ერთ-ერთ ხილბოსტნეულის მაღაზიაში მუშაობს ერთი საეჭვო პირი და ამბობს, ტექსელზე ვიყავიო, ჩვენ ორგანოს მუშაკები ვეჭვობთ მის საქმიანობაზე საზღვარგარეთ და შენ როგორც ჩვენთვის „სანდო“ პიროვნება, გვინდა შორიდან გაჩვენოთო. მე ვუთხარი, ქუთაისშიც არიან სანდო ტექსელელები და ისინიც



გეტყვიან სიმართლეს-მეთქი. არა, ჩვენ ისინი არ გვინდაო. იგი მათ ადვილად შეიცნობსო. ქუთაისში ჩაველი და მანქანით დაგვხვდა მათი ე.ი. კ.გ.ბ-ს თანამშრომელი. შევხედე და იგი ჩემი სტუდენტობის მეგობარია, თურმე მას კ.გ.ბ-ში უმუშავნია და მე არ ვიცოდი. მივესალმეთ ერთიმეორეს, მივიკითხ-მოვიკითხე და ვუთხარი. სურათი თუ გაქვთ იმ პიროვნებისა, რაზედაც და ვიზედაც მივდივართ? ჩემი გამყოლიც და იქ დამხვდომი ორივე დაიბნა, უნდოდა რაღაც აეწყო, მაგრამ მე უკვე მივუხვდი რაღაც ხრიკებს. სასტუმროში მიმიყვანეს, ბინაზე მოვეწყვეთ და საჭმელად რესტორანში ჩავედით. იქ საჭმელს ორი თუ სამი ჭიქა კონიაკიც დავაყოლეთ და მე ვუთხარი (საღამო იყო), ახლა წავალ, ქუთაისელ მეგობრებს მოვინახულებ, ამ საიდუმლოებას არავის ვეტყვი და დავბრუნდები. მათ ამ წინადადებაზე უარი მითხრეს, რას ვიზამდი, სასტუმროში დავიძინე. მე ცალკე ოთახში, ჩემი გამყოლი კი ცალკე. დილას ადრე ჩემი გამყოლი მიკაკუნებს, კარი გავაღე, შემოვიდა და მეკითხება: თვითმფრინავით თუ გიმგზავრიაო, გული როგორი გაქვსო, შეძლებ თვითმფრინავით მგზავრობასო? მე ვუთხარი თვითმფრინავში კი არა სპუტნიკში ჩავჯდები და სადაც საჭიროა, იქ წავალ-მეთქო. თითქოს ესიამოვნა. მათივე მანქანით სასწრაფოდ ქუთაისის აეროპორტში მიმიყვანეს. ისე ჩქარობდნენ, წახემსებაც ვერ მოვასწარით. პატარა თვითმფრინავში ორი კაცი მოვთავსდით და სასწრაფოდ თბილისის აეროპორტში დავეშვით. პორტში ცოტა დავნაყრდით და კვლავ კ.გ.ბ-ს კომენდატურაში ამომაყოფინეს თავი. ვფიქრობდი, რაში იყო საქმე, რას წრიალებდნენ, ვერა და ვერ ვხვდებოდი. კვლავ კაბინეტი, კვლავ თითქოს დაბნეულობა მათი და ა.შ. მითხრეს, წადი სახლში, გაიპარსე, კოხტად გამოეწყვე და საღამოს ინტურისტის შენობაში ქაშუეთის ეკლესიის მოპირდაპირე კარებში ზარს დააჭირე, ქალი გამოვა და უთხარი მე არტემიძე ვართქო.

მაშინ მე გავბედე და ვკითხე: მითხარით, რაშია საქმე? იქნებ ასაფეთქებელ ბომბზე ვაჭერ ხელს, მითხარით სინამდვილე. მათ გადაიხარხარეს და მითხრეს, როგორც გითხარით, ისე მოიქეციო.

სახლში დავბრუნდი, წვერი გავიპარსე, კარგად გამოვეწყვე და მეუღლე მეკითხება, სად მიიპრანჭები, ბატონო ევგენი? წუხელ სად ბრძანდებოდი ბატონო ევგენი? რა უნდა მეთქვა, ხელს ყოველთვის მაწერინებდნენ, რომ ეს საიდუმლოება არ გამეთქვა, ვიყავი ორ წყალს შუა. მე მკაცრად ვუპასუხე, ნურაფერს ნუ მეკითხები, ხომ გაფრთხილებ ყოველთვის.

დათქმულ დროს, აღნიშნულ მისამართზე მივედი, მხოლოდ ჯერ იმ კარებთან არ მივედი. ქაშუეთის ეკლესიის ზედა მხარეს რუსთაველის ქუჩაზე კუთხეში გავჩერდი და შორიდან ვათვალიერებ, ჩემს გარდა კიდევ ვინ მივა. ვნახე ორი ჩემი თანამებრძოლი მივიდა, მათაც ზარზე დააჭირეს და შენობაში შევიდნენ. მერე მეც მივედი, მეც ასევე ზარი დავრეკე და ქალი გამოვიდა, ვუთხარი მე არტემიძე ვარ-მეთქი. გამიღიმა, ხელი ჩამომართვა და სადარბაზოდან ვიწრო კიბეებით მეორე სართულზე ამიყვანა. ის ჩემი ორი ამხანაგი იქ არ იყო გამიკვირდა, მაგრამ არაფერი მითქვამს, ოთახში შევედი და სავარძელზე მიმითითა, დაბრძანდითო. მეც ჩამოვჯექი და დაველოდე შედეგს. მე მას ვერ ვიცნობ მეუბნება: იცით, პატივცემულო ევგენი? ანნი კლაინია აქ ჩამოსული და მას ძალიან უნდა შენი ნახვა. მე არც ვაციე, არც ვაცხელე და ვუპასუხე: გადაეცით ანნი კლაინს, რომ მე არ მსურს მასთან შეხვედრა-მეთქი. და თუ შევხვდები, ამ შეხვედრას უნდა დაესწრონ კ.გ.ბ-სა და ცეკას წარმომადგენლები-მეთქი. მე ანნი კლაინს რამდენიმე კითხვას დავუსვამ და მისი პასუხი მათ მოისმინონ მეთქი. ქალბატონს ეს კი არ მოეწონა და მკვახედ მითხრა. ჩვენ ვართ ცეკას წარმომადგენლები და აქ კ.გ.ბე არაფერ შუაშიო. მოიქეცით როგორც საჭიროაო. თურმე ეს ქალბატონი ნათელა ვასაძე ყოფილა, ხოლო ანნი კლაინი ვიქტორია სირაძეს ფუნიკულიორზე წაეყვანა დასათვალიერებლად. იქ უკვე დაურეკიათ, რომ არტემიძე ელოდება შესახვედრადო.

მე ჩემს წინადადებაზე უკან დავიხიე, რადგან ყველაფერი გასაგები იყო და ადვილი მოსალოდნელიც; ჩემთვის გადავწყვიტე ანნი კლაინს ძალიან ცივად შევხედროდი, არავითარი კოცნა, გაღიმება და ა.შ. ე.ი. ჩვენ ვიმყოფებით ანნი კალინის რეზიდენციაში. იგი ორი ოთახისაგან შედგებოდა ინტურისტში მეორე სართულზე. გარეთ პატარა ბალკონი ქაშუეთის ეკლესიის მხარეს, მე და ნათელა ვასაძე ამ ბალკონზე ვსაუბრობდით. არ გასულა რამდენიმე წუთი ჩვენი საუბრიდან, რომ ჩვენი ბალკონის მხარეს შავი სამთავრობო მსუბუქი მანქანა გაჩერდა და მანქანიდან ორი ქალბატონი გადმოვიდა. ერთ-ერთს ხელში ყვავილების მოზრდილი შეკვრა ეჭირა ხელში და დიდი სიხარულით შემომძახა, ჰელოო, ევგენიო. მეც და ნათელა ვასაძე მისაღებ ოთახში შევედით, კარები გავაღეთ, სადაც კიბე ამოდიოდა და ვნახე, ამ კიბეზე კი არ ამოდიოდა, ამორბოდა გაღიმებული სახით, აღნაგობით ძლიერ ტანადი ქალი, მეც რამდენიმე კიბის საფეხურზე ჩაველი და შუა



კიბეზე შევხვდით მე და ანნი კლაინი ერთიმეორეს, სიხარულით გადამეხვია, გადამკოცნა და ისე ამიყვანა თავის რეზიდენციაში, ამ სურათის შემყურემ ნათელა ვასაძეს და ვიქტორია სირაძეს ცრემლები მოადგა თვალზე, მე კი გადაწყვეტილი მქონდა ერთგვარად ცივად შევხვედროდი ანნი კლაინს. განა მე მაცალა ამისათვის? ურთიერთ მიკითხვა-მოკითხვის და საუბრის შემდეგ ვიქტორია სირაძე გერმანულად გვიწევდა თარჯიმნობას. შემდეგ გვითხრეს, მოემზადეთ ბანკეტისათვისო, მე ხელის დასაბანად შევედი სააბაზანოში, იქ შემოვიდა ანნი კლაინი და მეკითხება: პატიმრობაში ხომ არ იმყოფებიო. მე პირზე ხელი მივადე და ვანიშნე, ნუ მეკითხებიმეთქი, იქნებ გვისმენენ და სურათებსაც გვიღებენ. (თუმცა კი ვგავდი პატიმარს, ძალიან გამხდარი და ყვითელი ფერი გადამკრავდა). იქვე ალბად სამთავრობო დარბაზში ბანკეტი მოეწყოთ. აქ ვნახე ჩემი ტექსელელი მონაწილეები: კაკო მაჩაიძე და გოგი გარსევანიშვილი, ჩვენი წიგნის „ქართველი პარტიზანები ჰოლანდიაში“ ავტორი მირონ ქოჩიაშვილი. რა თქმა უნდა, აქ იყვნენ ჩვენი შეხვედრის მთავარი ორგანიზატორები — ვიქტორია სირაძე და ნათელა ვასაძე. მე და ანნი კლაინი გვერდიგვერდით ვისხედით.. ანნი მეკითხება, ჰოლანდიური სიმღერა ხომ არ დაგავიწყდათო. მეც გავიხსენე და ვუმღერე (თუმცა რა მემღერებოდა?) იმ მომენტში ვიქტორია სირაძემ გადაუულაპარაკა ნათელა ვასაძეს, ჩვენ რა შუაში ვართ, გაგვეშვა და ანნი კლაინი მიეღო ევგენის ოჯახშიო, რა საჭირო იყო, რასაც ჩვენ ვაკეთებთო. მე მათ შემნიშნეს, რომ ძალიან ფრთხილად და მორიდებულად ვიყავი. მეკითხება ანნი კლაინი, მე ხვალ მივდივარ და აეროპორტში თუ გამაცილებო, მე გავხედე ვიქტორია სირაძეს და მან თვალით მანიშნა, რომ დათანხმდიო. ანნის ეს ამბავი არ შეუმჩნევია და მეც ვუთხარი თანხმობა. ბანკეტზე სიტყვა წარმოსთქვეს ვიქტორია სირაძემ და ნათელა ვასაძემ, მირონ ქოჩიაშვილმა, კაკო მაჩაიძემ და ბოლოს მთხოვეს მეც, მაგრამ მატყობდნენ, რომ ძალიან ძუნწად და ფრთხილად ვმოქმედებდი. ეს არ გამორჩენია ანნი კლაინს.

ასე ამგვარად დამთავრდა, გამოვემშვიდობე და დავბრუნდი სახლში. მეორე დღეს ე.ი. დილას შავი ვოლგა მოვიდა ჩემს ბინაზე დოლიძის ქუჩაზე. დიდკაცურად მეუღლეს ვუთხარი: „ცეკაში დამნიშნეს“ და დღეიდან ნუ გეშინიათ-მეთქი გავეხუმრე. მითხრა, განა შენზე მეტები არიან, ვინც იქ მუშაობსო? წავედი აეროპორტში და უკვე მოსაცდელში იყვნენ ვიქტორია სირაძე, ნათელა ვასაძე და ანნი კლაინი. მივესალმე და ანნი კლაინმა მთხოვა პირადად სურათი მინდა გადაგიღო პორტის ამოსასვლელ კიბეზე და წამოდიო, მეც მანიშნეს ვიქტორიამაც და

ნათელამაც გაჰყევიო. დრო იპოვა შენობის გარეთ დამლაპარაკებოდა. მითხრა რამდენიმე ხანში ჰოლანდიის ცეკადან ჩვენი წარმომადგენელი მოვა შენთან სახლშიო და თუ დრო იხელთე მას ყველაფერი უთხარიო. სურათიც გადამიღო და მალევე დავბრუნდით ორივე მოსაცდელში. ანნი კლაინი საკმაოდ ძალიან გამობრძმედილი ქალი იყო, ყველაფერი კარგად გაიგო და ყველაფერი მისთვის ნათელი იყო.

რასაკვირველია, კაგებეს არ უნდოდა ანნი კლაინი მე შემხვედროდა, როგორც გავიგე, ანნი კალინი რომ ჩამოსულა, მაშინვე მე მოვუკითხივარ და უთქვამთ: შვებულებაშია და სად წავიდა, არ ვიცითო. უპასუხნია: ჰოლანდიაში თოთხმეტი მილიონი მოსახლეობაა, ჩვენ რომ კაცის მონახვა დაგვჭირდეს, მას ნახევარ საათში მოვძებნითო და მოვიყვანთო; ნუთუ ოჯახმა, მეუღლემ არ იციან, სად ატარებს შვებულებასო? მაგრამ რა ექნათ? რა იცოდა ანნი კლაინმა, მე ქუთაისში დროს რომ „ვატარებდი? ის იყო რომ ქუთაისიდან სპეციალური თვითმფრინავით თბილისში ჩამომაბრძანეს“.

ანნი კლაინი მოსკოვში გავაცილეთ და ჩვენ კი შინ დავბრუნდით.

მართლაც არ გასულა ათი დღე ანნი კლაინის სტუმრობიდან, რომ გოქსში გამომიძახეს, და მითხრეს: ჰოლანდიიდან კომპარტიის წარმომადგენელია აქ ჩამოსული და შენი ნახვა მოისურვაო. თუ გაქვს ისეთი ბინა, რომ არ შევრცხვეთო. ბინა ჩემი არ მქონდა. მე ვუთხარი, ახლა ვაშენებ კანდელაკის ქუჩაზე და იქ შეუძლებელია მისი მიყვანა-მეთქი. დოლიძის ქუჩაზე მეუღლის დის ბინაზე ვცხოვრობ დროებით და იქ მივიყვანოთ-მეთქი. სტუმარიც მოიყვანეს გოქსში. შედგა გაცნობა-საუბრები. ეს პიროვნება ჰოლანდიის კომპარტიის ცეკას წევრი, გვარად ვიერინეგენი ყოფილა. გულთბილი საუბრის შემდეგ გოქსში ქვედა დარბაზში სტუმარი ჩაიყვანეს კინოს საჩვენებლად, მხოლოდ მანქანით სასწრაფოდ მე წამომიყვანეს სახლში ბინის დასათვარიელებლად და ცოტა რამ დასალევ-წასახემსებელი საჭმელი წამოიღეს. ბინა არ იყო დასაწუნებელი და მალევე გოქსში დავბრუნდით. ჩავედით კინოს საყურებლად და მეც გვერდზე მივუჯექი. სტუმარს ყველაფერს თარჯიმანი უხსნიდა. კინოს შემდეგ წავედით ჩემს ბინაზე. ე.ი. ჩემი მეუღლის დის ბინაზე, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ. იქ ცოტა წავიხემსეთ და დასალევიც დავლიეთ. სტუმარს ერთ-ერთი თანამშრომელი, საქართველოს მინისტრთა საბჭოდან და გერმანულის მთარგმნელი გოქსიდან ახლდნენ. ახლა სტუმარი მეკითხება, მე მინდა



დავათვალიერო თქვენი სახლის მშენებლობაო. მე სახტად დავრჩი, გამიკვირდა, საიდან იცოდა, მე თუ სახლს ვაშენებდი? ამის ირგვლივ არც ანნი კლაინისათვის, არც ახლანდელი სტუმრისათვის არაფერი მითქვამს და არ დამცდენია. მინისტრთა საბჭოდან მის გამცილებელმა მთხოვა ვაჩვენოთო. მე არ მინდოდა ჩემი მშენებლობა მას ენახა, რადგან გაჩერებული მქონდა მშენებლობა უფულობის გამო ე.ი. მასალები აღარ მქონდა ასაშენებლად.

მეტი რა გზა მქონდა, სტუმარი წავიყვანეთ ჩემი სახლის მშენებლობაზე. მე იქ მხოლოდ სარდაფის კედლები ბეტონისაგან მქონდა ამოყვანილი და ერთი 12 კვ. მეტრის სიდიდის ოთახი მქონდა მოწყობილი. სტუმარს ადგილმდებარეობა ძალიან მოეწონა. მეკითხება სტუმარი, როდის დაამთავრებ ამ მშენებლობას? გამცილებელმა მითხრა, მალევეო. მეც ასე ვუპასუხე და სტუმარმა გაიღიმა.

აქედან კვლავ გოქსში წავედით და იქ დამხვდნენ ჩემი ტექსელელი მეგობრები, ისინიც გამოეძახათ და მოგვიწყვეს სამახსოვრო შეხვედრა.

## ანნი კლაინის წერილზე მის ჩამოსვლამდე

როდესაც კ.გ.ბ-ემ ყველაფერი ყალბად ჩამითვალა და ყველაფერი წყალში ჩამეყარა, ავდექი და ანნი კლაინს წერილი მივწერე, საბჭოთა კავშირის საგარეო საქმეთა სამინისტროს მეშვეობით. კერძოდ, საგარეო საქმეთა სამინისტროს ვთხოვე, რომ განეხილა ეს წერილი, რომელიც კონვერტში იდო, ხოლო კონვერტი ღია დავტოვე. ანნი კლაინისათვის გადასაცემი წერილი რუსულ ენაზე იყო დაბეჭდილი.

კერძოდ, ისე კი არ დავწერე, რომ იგი საქართველოს კ.გ.ბ-ესათვის მჭირდებოდა, არამედ თითქოს მე წიგნს ვწერდი და მისი ე.ი. ანნი კლაინის მოგონებები ამ წიგნში უნდა ჩამერთო. მოსკოვმა ეს წერილი უკან დამიბრუნა და მთხოვეს, რომ წერილი შემერბილებინა. მეც ცოტა შევარბილე და ასე შესწორებული კვლავ გავგზავნე საგარეო საქმეთა სამინისტროში მოსკოვში. აღნიშნული წერილი გაუგზავნეს ადრესატს. ანნი კლაინმა ვრცელი წერილი გამომიგზავნა, მაგრამ ჩემამდე არ მოსულა, იგი წაუღია საქართველოს ცენტრალურ კომიტეტს და გამოქვეყნეს გაზეთ „კომუნისტში“ 1957 წლის 1 სექტემბერს – წერილი „ჰოლანდიიდან“ (იხ. გვ. 164) ქართველ ამხანაგებს, რომლებიც კუნძულ ტექსელზე იბრძოდნენ. იმ ხანად მე მანგლისში ვისვენებდი და სრულიად შემთხვევით წავაწყდი ამ წერილს. მაშინვე თბილისში წამოვედი და მივაკითხე გაზეთის რედაქტორს. ვკითხე ეს ჩემი

გაგზავნილი წერილის პასუხია და რატომ ჩემი გვარი არ არის მითითებული წერილში. მითხრეს, როგორც ცენტრალურმა კომიტეტმა გვიბრძანა, ჩვენც ისე მოვიქეცითო.

ამ წერილამდე ჩვენი ბატალიონის ერთ-ერთმა მებრძოლმა გიორგი (ჟორა) ჯიმშელეიშვილმა იმოგზაურა ჰოლანდიაში და აქედან წაიღო მშობლიური მიწა, რომელიც ძმათა სასაფლაოზე, კუნძულ ტექსელზე მოაბნია და სამახსოვრო შეხვედრები ჰქონდა სხვადასხვა წარმომადგენელთან, მათ შორის ანნი კლაინთანაც. ანნი კლაინს უთქვამს, რომ 1963 წელს თბილისში ჩამოვიდა და მას გაუძნელეს ჩემთან შეხვედრა. ჯიმშელეიშვილს ეკითხება, რატომ მოხდა ასეო?

რას უპასუხებდა ბატონი ჟორა? ვერაფერს...

ტექსელზე ბრძოლები დამთავრდა, ჩვენ, ყველამ რომლებიც ცოცხლად დავრჩით ერთსულოვნად მოვაგროვეთ ჩვენი დაღუპული მეგობრების ცხედრები და დავკრძალეთ ერთ საძმო საფლავზე და მოვაწყვეთ ტექსელის მოსახლეობასთან სამგლოვიარო მიტინგი.

დადგა სამშობლოში გამომგზავრების საკითხი. მოხდა ერთი მეტად საყურადღებო და სერიოზული ამბავი. ჩვენ, ვინც ჰოლანდიის კომპარტიაში და წინააღმდეგობის საბჭოში ვმუშაობდით და გაერთიანებული ვიყავით მათ ორგანიზაციის წევრებად, საამისოდ მოცემული გვქონდა სათანადო საბუთები, ხოლო ვინც არ იყო ამ ორგანიზაციის წევრი, არავითარი საბუთი ხელზე არ გააჩნდა. ამ ხალხმა დასვა ასე საკითხი, ჩვენ რომ საბჭოთა კავშირში ჩავიდეთ ყველას დაგვაპატიმრებენ და შეიძლება დაგვხვრიტონ კიდეც, ამიტომ ვერ წამოვალთ თქვენთანო. ასეთი იყო თითქმის 100-150 კაცი. ბევრი ფიქრის მერე მივმართე ანნი კლაინს და ვუთხარი ყველაფერი დაწვრილებით. შევთამხდით, ანნი კლაინმა კომპარტიასთან შეთანხმებით მომცა ცარიელი შეუვსებელი ბლანკები, რომელზედაც დასმული იყო ჰოლანდიის კომპატიის ბეჭედი და ხელს აწერდა თვითონ, რომელიც ჩემს პირად ხელმოწერას ადასტურებდა. ეს ბლანკები შეუვსეს ყველა ჩვენი ბატალიონის ცოცხლად დარჩენილ მებრძოლებს და გავეცი ხელზე. ამ დოკუმენტით შევინარჩუნეთ ყველა მებრძოლის დაბრუნება საქართველოში. დაბრუნების შემდეგ ეს საბუთები კ.გ.ბ-მ ყალბად ჩამითვალა და კარგადაც მაჯანჯღარეს.

ერთს კი ვიტყვი გულახდილად, გვქონდა უამრავი შეცდომა, მაგრამ უამისოდ არ იქნებოდა.



სახელდობრ, ბატალიონში არ არსებობდა ე.წ. „სამეული“, მაგრამ მე შეცდომაში შემიყვანეს, ჩემზე უფრო გამოცდილმა „მეგობრებმა“, რომ ჩვენს საქმეს სამეულის არსებობა მოუხდებოდა-ო. ეს ნამდვილი სიყალბე იყო და გულახდილადაც მოვახსენე კ.გ.ბ-ს. ამით იყო, რომ ბევრი სიმართლით მოცული დოკუმენტიც სიყალბეში ჩაგვითვალეს და ყველაფერს უნდობლობის წყალი გადაასხეს.

კ.გ.ბ-ემ გაავრცელა ჭორი, რომ თითქოს ანნი კლაინი ჩემი საყვარელი იყო და ყალბი დოკუმენტებით მამარაგებდა. ამ საკითხზე დევი სტურუასათვისაც უთქვამთ. დაუშვათ, რომ არტემიძე ჰყვარებოდა ანნი კლაინს. ჯერ ერთი ამით რა დაშავდა? ის ხომ ფაქტია, რომ კუნძულ ტექსელზე მოხდა შეიარაღებული აჯანყება და იქ 500-ზე მეტი ქართველი დაიღუპა, განა რა მოხდა ასეთი? უპასუხნია სტურუას.

რევაზ თაბუკაშვილმა ჰოლანდიაში გასამგზავრებლად ტექსელელ მონაწილეთ ერთი ათკაციანი ჯგუფი შეადგინა ჩემი გამოკლებით. ეს შევიტყვე და ძალიან მეწყინა. ცენტრალურ კომიტეტში განვაცხადე, როგორც ეს დელეგეცია გაემგზავრება ჰოლანდიაში, შევალ ცენტრალურ კომიტეტში, რამდენიმე გადამრავლებული ქაღალდით და თავს მოვიკლავ-მეთქი. წამსვლელი დელეგაცია ჩაიშალა. ამის მიზეზი ბოლოს გავიგე, რომ ჩემი გვარი თვით კ.გ.ბ-ეს ამოუღია სიიდან. მეორე დელეგაცია შედგა და აქაც გამომტოვეს წამსვლელთა სიიდან.

## ბრძოლის ეპიზოდები (როგორ ვიწამე ღმერთი)

ტექსელის აჯანყების მონაწილეთათვის შეუძლებელი გახდა ფრონტალური ომის წარმოება და იძულებული გავხდით ეს ბრძოლა პარტიზანულად გვეწარმოებინა. ამიტომ ბატალიონის მეთაურის განკარგულებით, უნდა დავყოფილიყავით ჯგუფ-ჯგუფად, დღისით თავი შეგვეფარებინა ე.წ. „პოლდერებში“, ტყეში, ტყის მიუდგომელ ადგილებში და თუ შესაძლებელი იქნებოდა, ადგილობრივ მოსახლეობაში.

ფლუგპლაცის ტერიტორიიდან ჯერ დავიწყეთ სოფ. დეკოგის მიმართულებით გადასვლა, შემდეგ დავნაწილდით.

სოფ. დეკოგის მიმართულებით წავედით შვიდნი. ნოე გონგლაძე, რომელიც სოფ. დევალის აღების დროს მძიმედ დაიჭრა, ბრძოლის ველზე არ დაგვიტოვებია. ის ჩვენ, პირადად მე, ვალიკო ჟრენტმა, შალვა ნოზაძემ, არკადი კილაძემ, სიმონ გოგოლაძემ, დავით სარჯველაძემ, ირაკლი კვინიკაძემ გამოვიყვანეთ დაჭრილი. აქვე მინდა აღვნიშნო,

221. ხურცილავა შალვა პავლეს ძე, გარდაიცვალა
222. ხუციშვილი ნიკოლოზ ლონგინოზის ძე
223. ჯავახიშვილი იოსებ ისაკის ძე, გარდაიცვალა
224. ჯანაშია იროდი ვასილის ძე, ზუგდიდი, ცაიში
225. ჯანგულაშვილი ივანე ქიტიას ძე, გარდაიცვალა
226. ჯაოშვილი ზურაბ ბენიამინის ძე, თბილისი, მესხეთის შეს 237
227. ჯგერენაია სევერიან ფარნაოზის ძე, გეგეჭკორი, გურძემი
228. ჯიმშელეიშვილი გიორგი გაბრიელის ძე, ქუთაისი გორის 2
229. ჯიოევი კონსტანტინე ალექსანდრეს ძე, ცხინვალი, სადგურის 3
230. ჯიჯიშვილი გიორგი ნესტორის ძე, გორი, ბაქოს 9

## დასკვნის მაგიერ

პატივცემულო მკითხველო!

როგორც აღნიშნული წიგნის დასაწყისში გულახდილად ვთქვი, რომ გამოუცდელობის გამო არ ვაპირებდი ამ პატარა წიგნის გამოცემას, თანაც უსახსრობის გამო, მაგრამ, როდესაც ღრმად ჩაუკვირდი მის აუცილებლობას იმის გამო, რომ უკვდავმეყო ჩემი მეგობრებისა და სისხლით შეფიცული ძმების, რომლებიც დიდი სამამულო ომის დროს, ჰოლანდიაში კუნძულ ტექსელზე. ქართული ბატალიონის შეიარაღებული (ჰიტლერელ ნაცისტების წინააღმდეგ) აჯანყების დროს გმირის სიკვილით დაეცნენ და განისვენებენ ამავ კუნძულზე ერთ საძმო საფლავზე, ხოლო, როღაც შემთხვევით, ისიც კეთილშობილი კუნძულის მოსახლეობის თავგანწირული მოქმედებით ცოცხლად დავრჩით და სამშობლოში დაუჯერებელი რწმენით დავბრუნდით თან ჩამოვიტანეთ როგორც დაღუპულთა, ასევე სამშობლოში დაბრუნებულთა სიები, გვარის, სახელის და მათი მისამართების ჩვენებით, დღემდე ვერ მოხერხდა მათი გამოქვეყნება. მხოლოდ ამან განაპირობა და გამაბედვინა ამ წიგნის გამოცემა. აგრეთვე განმარტება ჩემი პირადი პატარა გვარის წარმოშობისა და ჩემი ოჯახის ირგვლივ.



ისტორია აღნიშნავს: ცხრა ძმა ხერხეულიძე, სამასი არაგველი და ხუთასი ტექსელელი-ო (ვლადიმერ ალფენიძე) ცხრა ძმა ხერხეულიძეზე ვერაფერს ვიტყვი, მხოლოდ მინდა პატივცემული მკითხველის წინაშე ისეთი შეკითხვა დავსვა.

1. ისტორიამ თუ იცის სამასი არაგველის გვარი, სახელი და მათი მისამართები? არა და არა.

2. როგორც ვიცით დიდი სამამულო ომის დროს ქერჩი გახდა საქართველოდან წარგზავნილთა სასაფლაო; მიუხედავად მათ ჰყავდათ სათანადო აღრიცხვიანობის ე. წ. შტაბები თუ ვიცით იქ დაღუპულთა გვარ-სახელები და მისამართები? არ ვიცით!

მაშ რატომ იკავებდა თავს ჩვენი სამშობლოს იმ დროინდელი ხელმძღვანელობა, ტექსელზე ბრძოლებში დაღუპულთა თუ რაღაც შემთხვევით ცოცხლად დარჩენილ და სამშობლოში დაბრუნებულთა სიების გამოსაქვეყნებლად? სიები, რომელსაც ფართო მკითხველს ვთავაზობთ დაგვიანებულ სამძიმარში მოცემული. დღემდე ვერ მოხრეხდა; ან კი როგორ მოხერხდებოდა როდესაც საქართველოს სახელმწიფო უშიშროების ხელმძღვანელი იბარებს მწერალ რევაზ ჯაფარიძეს კაბინეტში და მკაცრად აფრთხილებს: შენს წიგნში „ვნების კვირა“ ტექსელის აჯანყებიდან ცოცხლების ხსენება არ იყვესო. რეზომაც უპასუხა: მე მწერალი ვარ და შეკვეთით წიგნებს არ ვწერ-ო. დაწერა და გამოაქვეყნა როგორც მას სურდა; იგი რუსულ ენაზედაც ითარგმნა. აქვე თამამად განვაცხადებ, რომ საქართველოს სახელმწიფო უშიშროებამ ხელაღებით დაასამარა აღნიშნული ბატალიონის არალეგალური მუშაობის თუ აჯანყების მთლიანი საქმიანობა, ქარსა და წყალს გაატანეს მათი ერთგულება სამშობლოსადმი.

განა დასაგმობი არაა საქართველოს გასაბჭოებამდე თბილისის ყოფილი გენერალ-გუბერნატორი შალვა მაღლაკელიძე თამამად აცხადებს ეს ვიყავიო, იმხელა მოგონილ სიცრუეს ლაპარაკობს ჟურნალ განთიადში 1992 წ. № 8; რომ თმები მართლაც ყალყზე დაგიდგება. ასე მაგალითად: ხელაღებით უსირცხვილოდ აცხადებს, რომ ტექსელის აჯანყებიდან არცერთი კაცი ცოცხალი არ გადარჩენილა-ო! მაშ სად დამარხა და დაასამარა გენერალმა 228 მებრძოლი, რომლებიც სამშობლოში დავბრუნდით? — „ან თუ ვინც ამას ამბობს ტექსელზე ვიყავითო, ისინი საფრანგეთში დეზერტირები იყვნენო“ — ან ჩვენგანს ომის შემდეგ ვის უნახავს საფრანგეთი?

ასევე ერთმანეთში ურევს ანნი კლაინსა და კორნელია-ბოონ-ვერბერგის ვინაობებს, ე. ი. ქართველების დედობილში. ან საიდან

შეთხზა კლაინის ებრაელობა? „კლაინი“ ფსევდონიმი იყო, ნამდვილი გვარი კი ავერინკი-ომერენისა (ქმრის გვარია) ანნი კლონი მართლაც ჩამოსული იყო საქართველოში და იგი მიიღეს საქ. ც. კომიტეტში ვიქტორია სირაძემ და ნათელა ვასაძემ (ამის ირგვლივ მე ცალკე მაქვს განმარტება დაწერილი) აღნიშნულ წიგნში ანნი კლაინს. პირადადაც შემახვედრეს და იგი დიდი პატივისცემით გავაცილეთ თბილისიდან. ხოლო კორნელია ბოონ-ვერბერგი, როდესაც ჩამოვიდა იგი ბინად ჩემთან მოთავსდა და სამახსოვრო შეხვედრებიც მოუწყვეთ. აფხაზეთში, აჭარაში. თბილისში. კინოდოკუმენტალისტმა აწ განსვენებულ გიორგი ასათიანმა მიუძღვნა დოკუმენტური ფილმი: „ჩვენი მეგობარი კორნელია“, სადაც 200-მდე ტექსელელი მონაწილეობდა.

შემდეგ: ამბობს მაღლაკელიძე „ახლა აქ, ჩემთან მესტუმრენ რეზო თაბუკაშვილი და შოთა მანაგაძე, უნდოდათ ტექსელზე ფილმის გაკეთება, მე მათ ვუთხარი ყველაფერი და ისიც დავძინე, რომ ვინც დღეს ამტკიცებს „ტექსელელი“ ვარო, წმინდა წყლის ბლეფია, რადგან მათგან არავინ გადარჩენილა-მეთქი. ხოლო ისინი ვინც ამას ამტკიცებენ, არიან სხვადასხვა ჯურის დეზერტირები, რომლებიც იმ დროს ბევრნი აღმოჩნდნენ საფრანგეთში“-ო.

პასუხი: ჩემს გაკვირვებას საზღვარი აღარ აქვს ნუ თუ „პატივცემულ გენერალს თუ გენერალ გუბერნატორს იოტისოდენა სინდისი აღარ შერჩა ან წლოვანებისა არ მოერიდა ასე თავაღებულ და პროვოკაციულ განცხადებას რომ აკეთებდა? საინტერესოა ვინ ნახა ტექსელელი „დეზერტირი“ საფრანგეთში? პატივცემულმა მკითხველმა, რომ იცოდეს არცერთი ტექსელელი არც საფრანგეთში და არც რომელიმე ქვეყანაში არ დარჩენილა, როგორც შესავალში აღვნიშნე 228 ყველა უკლებლივ დავბრუნდით ასმშობლოში; ხოლო, რაც შეეხება კინო-ფილმის გადაღებას რეზო თაბუკაშვილმა და შოთა მანაგაძემ გადაიღეს მხატვრული და არა დოკუმენტური ფილმი „ჯვარცმული კუნძული“ — იმ ხანად მოსკოვმა მეტის უფლება მათ არ მისცეს ისიც გასაკვირია, რომ მისი ნებართვა, როგორ მისცეს? ეს კი ბატონ შოთა მანაგაძის ვაჟკაცობა იყო. აღნიშნული ფილმი ჩემს საოჯახო მუზეუმში ინახება.

შემდეგ: ამბობს საჯარო ბიბლიოთეკაში ბიბლიოთეკარი ქალი ჩამაცივდა, რომ დღეს შედგება „გამარჯვების 30 წლისთვთან დაკავშირებით შეხვედრა გენერალ ჯანჯღავასთან, ასევე ვიღაც სომეხთან, სამხედროსთან და „ტექსელის გმირ არტემიძესთანო. დავესწარი. გამოვიდა ჯანჯღავა და ილაპარაკა, როგორც მხედარს შეშვენის, ძალზე თავმდაბლად. ასევე სომეხმაც. ახლა გამოაცხადეს: არტემიძე, არტემიძე? და გაპარულა ეს არტემიძე-ო.

პასუხი: ვაი სირცხვილო? რას კადრულობს მართლაც, რომ იტყვიან ეს ხანდაზმული გენერალი?

სამამულო ომის დამთავრების 30 წლისთავზე სხვებთან ერთად, მეც მივიღე პირადად მედალი და მადლიერების მოკლე სიტყვაც წარმოვთქვი. მე არ ვიცი რა უნდა უწოდო ასეთ შეურაცხმყოფელ და დემაგოგიურ განცხადებას?

შემდეგ: ამბობს „კიდევ ერთი ეპიზოდი“. ვიღაც ბოჩიკაშვილმა მაღაზიაში შემახვედრა „ტექსელელს“ — გადაგვჭამა თავი. შენ მიცნობ მეთქი მე? პოლონეთში, ტყეში, რომ გამოგიყვანეთ — იცი მეთქი შენ ეს? არაო, თავს აქნევს. აბა როგორ მოხვდი ტექსელზე მეთქი? ეს ჩემი საქმეაო. აა, ჩემი საქმეო, გადი, მოშორდი მეთქი შენ და ხელი ვკარი და გაიძურწა...

პასუხი: პირდაპირ სასაცილოა ეს მისი მოგონება. იგი მეტად წააგავს სოფელში ბავშვები, რომ შეიკრიბებიან და ერთი მეორეს ეტრაბახებიან...

ჩვენი დასკვნა კი ბოლოს ასეთია: ერთი სიტყვით გენერალ შ. მაღლაკელიძეს, არც გაემტყუვნება, რადგან მას სულ სხვა მოსაზრება-ჩანაფიქრი ჰქონდა განსახორციელებლად, სახელდობრ: იგი ოცნებობდა თუ ჰიტლერელთა დახმარებით თავისი შეკოწიწებული კავალერიით, რომელსაც წინ მოუძღვოდა ბაქსანზე (ეს ფრაგმენტი ალექსი ინაურმაც შეახსენა თავის კაბინეტში) და უნდოდა საქართველოს განთავისუფლება ბოლშევიკებისაგან და ბოლოს კვლავ ოცნებობდა თბილისის გენერალ-გუბერნატორობაზე, მაგრამ მას კოვზი ნაცარში ჩაუვარდა. ტექსელელებზე შეურაცხმყოფელ ფრაზებს, რომ თხზავს, რაატომ იმას არ ამბობს გულახდილად თუ როგორ ჩამოიყვანეს მოსკოვში? —ხელკავი გამიკეთესო და ისე ჩამსვეს თვითმფრინავში-ო. ხელკავი კი არა, დასავლეთ ბერლინში ტომარა გადააცვეს და ასე „ჩამოაბრძანეს“.

ალბათ მას მიესადაგება სიმღერა:

გაბმულხარ ჩიტო მახეში?

გაჩერდი ნულარ ფრთხიალობო...

ამის გამოა გამწარებული ჯავრს ტექსელელებზე იყრის. (ევ. ა)

მინდა პატივცემულ მკითხველს მოუთხრო ეს არეულ-დარეული ტანჯული ცხოვრების თუ ამას ცხოვრება დავარქმევთ, რომ ჩვენი დაბრუნება ჰოლანდიიდან სამშობლოში ნამდვილი წამებითი სიცოცხლე

იყო ჯერ ერთი, რომ ყოველივეს გახსენება მართლაც ჯოჯოხეთია მოსაგონებლად მაგრამ ვაი იმ უბედურ გახსენებას თუ როგორი ტრაღიკული ამბები გავიარეთ გზაში. ხად აღმოსავლეთ გერმანიის ტყეებში შეგვყარეს როგორც სამშობლოს მოღალატენი, მაგრამ კარგი და კეთილი ადამიანების დახმარებით მაინც გადავურჩით ამ ტრაღიკულ მოვლენებს. და ბოლოს მაინც დიდი ჭირ-ვარამის შემდეგ დავბრუნდით სამშობლოში (თუმც დაუჯერებელი რწმენით).

ჩვენი ქვეყნის („ერთგული“) ორგანოები ე. ი. კ.გ.ბ. დიდად ფრთხილობდა, რომ საზღვარგარეთელი (ე. ი. ჩვენ) პირები ყოველ ნაბიჯზე ვგრძნობდით აღნიშნულ შემოწმებით კონტროლს. (ეს სინამდვილეა და დამატებაც ბევრი შეიძლება).

პატივცემულო მკითხველო!

ვეცდები ძალიან მოკლედ აღვწერო ის ტრაღიკული ეპიზოდი, რომელიც მოხდა 1951 წელს. ე. ი. მასიური გადასახლება შორეულში. ეს „უბედურება“ წილად ხვდა ტექსელის მონაწილეთა 28 კაცს, რომლებიც თავისი ოჯახებით გადაასახლეს შორეულ აღმოსავლეთში. ეს ოპერაცია ჩატარდა კ.გ.ბ.-ს აგენტების ხელმძღვანელობით და რუსეთიდან ჩამოყვანილი „კაზაკების“ დახმარებით, ღამით მოულოდნელად თავს დაესხნენ წინასწარ შესწავლილ ოჯახებს, რომლებიც ზემოთ აღვნიშნე.

მე სამშობლოში დაბრუნების შემდეგ მოვეწყვე საქ. მეცნიერებათა აკადემიაში კომენდატის თანამდებობაზე აქ მუშაობდა საიდუმლო განყოფილების (სპეცაღელი) უფროსად ოლია რუხაძე; მისი დახმარებით შევხვდი საქ. უშიშროების შეფს რუხაძეს და ვაუწყე რომ ტექსელის აჯანყების მონაწილეთაგან 28 კაცი გაასახლეს მე გულახდილად ასეთი ულტიმატუმით მივმართე მას: ან სუყველა მონაწილე გაგვასახლეთ ან ისინიც დააბრუნეთ-მეთქი ვინც გაასახლეთ ძირითადში. მან გამომკითხა გადასახლებულთა ვინაობა ცხადია მთელი პასუხისმგებლობით კარგი დახასიათება მივეცი. მითხრა საიდუმლოდ ყველას დავაბრუნებთ-ო. მართლაც სხვებთან შედარებით ყველაზე ადრე ის 28 კაცი დაბრუნდა აღნიშნული გადასახლებიდან.

არ სახსენებელ ორჯონიკიძის სახელობის რაიონის (საბურთალო) სამხედრო კომისარიატში გამომიძახეს და მომცეს ომის საშელავათო ჯიბის წიგნაკი. არ გასულა დიდი დრო და კვლავ აღნიშნულ კომისარიატში გამომიძახეს და მითხრეს მოცემული წიგნაკი შეცდომით მოგეცით და უკან ჩაგვაბარეო — როგორ არ მეკუთვნის თუ რაშია საქმე-მეთქი. შენ როგორც ტყვედ ნამყოფი თქვენისთანა ხალხს არ ვაძლევთო. მე არ ჩავაბარე და მივმართე საქ. ც. კომიტეტში ვიქტორია სირაძეს მანაც მითხრა: არ ჩააბაროვო. ადგა სამხედრო კომისარი პოლკოვნიკი ქავთარაძე და სამხედრო ბილეთში გამწარებულმა სამშობლოს მოღალატე და გამყიდველი ჩამიწერა იგი კვლავ ვაჩვენე ვიქტორია სირაძეს. მან დიდი საყვედურით მიმართა რესპუბლიკის სამხედრო კომისარს გენერალ შარაშენიძეს, მაგრამ ჩანაწერი მაინც ჩანაწერად დარჩა.

აქვე მინდა გულახდილად ვთქვა, რომ ბევრი სიკეთე მახსოვს კარგი ადამიანებისაგან მხედველობაში მყავს მთავრობიდან კანდიდ ჩარკვიანი, ოთარ ჩერქეზია, ვიქტორია სირაძე, გენერალ-ლეიტენანტი ოთარ წერეთელი, გიორგი სტურუა, დევი სტურუა, მამა-შვილი შალვა და რეზო თაბუკაშვილები, რეზოს მეუღლე მედეა ჯაფარიძე, ვიცე-პოლკოვნიკი პარმენ ხუბერაშვილი, მაიორი კოლია ყრუაშვილი და სხვა მრავალი.

პატივცემულო მკითხველო!

მინდა გულახდილად აღვნიშნო ის ნდობა და კეთილგრძნობიერი მსჯელობა იმის ირგვლივ თუ თქვენ ე. ი. ამ წიგნის მკითხველი, როგორ მიიღებს ჩემს მცირე გამოცდილებას და როგორი სამართლიანობით იმსჯელებს აღნიშნულ წიგნზე.

მე კი მთავარ მსაჯულად თქვენ მიმაჩნიხართ! პატივცემულო მკითხველო! ამიტომ დიდი სიამოვნებით მივითებ ყოველგვარ თქვენს შენიშვნებს და შესწორებებს მომავალ წიგნისათვის. როგორც ზემოთ აღწერილ ტანჯულ ცხოვრებაგამოვლილ ახალგაზრდა მანგლისელმა კაცმა გადავწყვიტე ომიდან დაბრუნების შემდგომ თბილისში დამეწყო ცხოვრება და გამეგრძელებია სწავლა უმაღლეს სასწავლებელში.

1948 წელს დავოჯახდი, ცოლად შევირთე თბილისელი ქალი ვარვარა ნიკოლოზის-ასული მახარაშვილი და დავიწყეთ ტკბილი ცხოვრება. მალე ქალიშვილიც შეგვეძინა. 1949 წელს იათამზე, ხოლო 1951 წელს მეორე ქალიშვილი გულნარა.

თბილისში მე არ გამაჩნდა საცხოვრებელი ბინა. დროებით ვცხოვრობდით მეუღლის დის, მარიამ მახარაშვილის ბინაზე, დოლიძის ქ. 54-ში.

1950 წელს მუშაობა დავიწყე საქართველოს მეცნიერებათა აკადემიაში კომენდანტის თანამდებობაზე და თან სწავლა განვაგრძე /მოსკოვის/ საგეგმო-ეკონომიურ ფაკულტეტის თბილისი ფილიალში,

მაგრამ სამწუხაროდ ვერ დავამთავრე... /საპატიო მიზეზით/. 1955 წელს ნუცუბიძის 61-ში ავიშენე საცხოვრებელი ბინა და საკუთარ ბინაში ვცხოვრობდით ტკბილად, მაგრამ სამწუხაროდ ხანმოკლე აღმოჩნდა ეს ტკბილი ცხოვრება:

1979 წელს მძიმე ავადმყოფობის გამო მეუღლე გარდამეცვალა და დამრჩა ორი დაოჯახებული ქალიშვილი. ბედად მათი დაოჯახება. ჯერ კიდევ მეუღლის სიცოცხლეშივე მოხდა ისე, რომ მას შვილების რაიმე დარდი არ გაჰყოლია.

შემექმნა კვლავ ტრაღიკული მძიმე მდგომარეობა. დაბა მანგლისშიც სხვადასხვა წლებში გარდამეცვალნენ ომგადახდილი სამი ძმა და სანუგეშოდ ერთი უმცროსი ძმა გაბრო შემომრჩა დაბა მანგლისში. ვიფიქრე: მეუღლე აღარ მყავს, შვილებს ერთგვარად უჭირთ ცხოვრება, მანგლისში ერთი ძმა დამრჩა ობლად. ამიტომ აღნიშნული საკუთარი ბინა გავყიდე, შვილებს დავეხმარე, თუ რაიმე ვალები მქონდა იგი გავისტუმრე. წამოვედი დაბა მანგლისში, თანაც იმ დიდი სიხარულით და სიყვარულით, რასაც მთელი ჩემი სიცოცხლის მანძილზე ვატარებდი და ოცნებობდი. თან ვამაყობდი მანგლისელი, რომ ვიყავი.



*რობერტ ბეჟუაშვილის ოჯახი*

დაბა მანგლისში გაბროს ახლოს ვიყიდე დაუმთავრებელი სახლი, რომელიც სულ მალე დავამთავრე და აღნიშნულ ბინაზე მოვაწყვე ჩემი სათავგადასვლის საოჯახო მუზეუმი.

ყველა ზემოთ აღწერილი ხარჯების გარდა გაყიდული ბინიდან დამრჩა ხელზე ორმოცდაათი ათასი /50000/ მანეთი და იგი შესანახად შევიტანე თბილისის, საბურთალოს ცენტრალურ შემნახველ სალაროში.

ჭკვიანური ნათქვამია „კაცი ბჭობდა ღმერთი კი იცინოდაო". მეც ბევრ რამე ვფიქრობდი და სულ სხვანაირად წამივიდა ეს ნაფიქრალი. აქვე გულახდილად ვიტყვი იმასაც, რომ ჩემი დაბრუნება დაბა მანგლისში ბევრს ნამდვილად გაეხარდა და დიდი სიყვარულითაც მიმიღო, მაგრამ ბევრსაც.... უნდა გულახდილად აღვნიშნო ის წვლილი, რაც მე პირადად შევიტანე დიდ სამამულო ომში, განსაკუთრებით კი პოლანდიაში და მის კუნძულ ტექსელზე ქართული ბატალიონის შეიარაღებულ /ჰიტლერელ ნაცისტების წინააღმდეგ/ აჯანყებაში. ვამაყობდი და კიდევაც ვიამაყებ, რაომ მანგლისელი ვარ და ჩემი ბავშვობა ისტორიულ მდინარე ალგეთის ხეობაში გამიტარებია. რამდენია მანგლისელი, რომლებიც აქტიურ მონაწილეობას იღებდნენ დიდგორის ცხარე ბრძოლებში. კრწანისის ველზე თუ გინდ დიდ სამამულო ომში და სხვა მრავალი. განა საამაყო არაა, რომ რაიონის დღევანდელი ხელმძღვანელი მანგლისელი კაცია? ვახტანგ ზანგურაშვილი განა საამაყო არაა, რომ რობერტ ბეჟუაშვილის ოჯახიდან ერთი პარლამენტის აქტიური დეპუტატია დავითი, ხოლო მეორე კი გელა ბეჟუაშვილი საქართველოს თავდაცვის მინისტრის მოადგილე.

თვითონ ბატონი რობერტ ბეჟუაშვილი, რუსთავის ერთ-ერთი მსხვილი ობიექტის ხელმძღვანელი, ხოლო მეუღლე ქალბატონი სვეტლანა ლამბრიანოვა-ბეჟუაშვილი ჯერ მანგლისის №2 რუსული საშუალო სკოლის დირექტორი, ხოლო დღეს განათლების სამინისტროს თანამშრომელი. ბატონი რობერტი ფინანსურად ყველა იმ ოჯახს ეხმარება, ვინც ძლიერ გაჭირვებულია, განსაკუთრებით კი გარდაცვლის ოჯახს. ასეთ ადამიანზე იტყვიან:

„კაცი უნდა ხერხი იყვეს, გაჰქონდეს და გამოჰქონდეს,
განა კაცი ეჩო იყვეს სულ თავისკენ მოითლიდეს"-ო.

რობერტის შვილმა დავით ბეჟუაშვილმა ჯერ რაიონი ააყვავა შემდეგ კი თავის მშობლიურ მანგლისს მიაქცია დიდი ყურადღება. თბილისიდან მანგლისში შესასვლელი ცენტრალური გზა, რომელიც სიონის ტაძრისაკენ მიემართება ორმაგი ასფალტის საფარით მოაპირკეთა, ისე, რომ მანგლისის ისტორიას არ ახსოვს მსგავსი რამ.

მანვე დაიწყო სამადლოდან-მანგლისის მიმართულებით გზის კაპიტალური შეკეთება. ღმერთმა დალოცოს ასეთი საამაყო შვილები, დაე სხვებსაც მიებაძოს თქვენისთანა საამაყო შვილებისათვის.

სამწუხაროდ უნდა ითქვას, რომ ბევრ კეთილ საქმეს თან სდევს ბოროტი ქმედებაც, რაც თავიდანვე მომდინარეობს: ერთი-მეორის მტრობა, გაუტანლობა, ქიშპობა, შური, ცილისწამება, ღალატი და მრავალი სხვა.

ასეთი ღალატით მოკლეს-/დაჭრეს/ სახელოვანი მეფე ვახტანგ გორგასალი, რომელიც უჯარმის ციხე-ქალაქში გარდაიცვალა. ასეთივე

მსხვერპლი გახდა სხვა სახელოვანი შვილები და ბოლოს იოსებ სტალინი, რომლის მოწამლვა-განადგურებაში, სამწუხაროდ ქართველისავე ხელი ურევია.

ზემოთ ჩამონათვალმა მტრობამ და ქიშპობამ დაგვაკარგვინა აფხაზეთი და სამხრეთ ოსეთი (სამაჩაბლო). გვედავებიან ბოლნის, მარნეულს, ახალქალაქს და სხვა რაიონებს. აჭარას რუსეთისაკენ უჭირავს თვალი და ა. შ. შინაური მტრები, რომ აღარ გვყოფნის ამ მართლაცდა ბედკრულ საქართველოს ბევრი თურქი მესხების ჩამოსახლებაზე ფიქრობს. პარლამენტში კი ერთი-მეორის ძიძგილაობას და მუშტიკრივს, ვერ აუდიან, ველარ იყოფენ თანამდებობებს, ქონებას და სხვა მრავალი. ამით სარგებლობენ საქართველოს მტრები და მოქმედებენ, როგორც მათ სურთ. ამ მოვლენას კი ძალიან მიესადაგება ერთი, ვფიქრობ ჭკვიანური ანდაზა /ბოდიშს ვიხდი ზოგიერთი უდანაშაულო დეპუტატის წინაშე/:

„როდესაც ძაღლები ერთი-მეორეს კბენენ და ჩხუბობენ იმ დროს ცხვრის ფარას მგლები ადვილად ესხმიან თავს"-ო. პატივცემულო მკითხველო, დაუკვირდით თუ ეს ასე არ არის?

ეს რა უბედურება გვჭირს, რომ ვერ ვხვდებით და მტრის წისქვილზე ვასხამთ წყალს.

მოვიყვან ფაქტობრივ მაგალითებს:

პატივცემულო მკითხველო:

როგორც ამ წიგნში გაეცანით ჩვენს აჯანყების მოვლენებს, აქვე აღვნიშნავთ, რომ აჯანყბის მესამე დღეს, მოსალოდნელი იყო ნაცისტების დიდი დესანტის გადმოსხმა კუნძულზე და ჩვენი მთლიანი განადგურება. ამიტომ საჭირო შეიქნმა სასწრაფოდ მოკავშირე ინგლისში დელეგაციის გაგზავნა დახმარების გასაწევად, რაზეც ადრე არალეგალური მუშაობის დროს გვპირდებოდნენ, რომ ანალოგიურ შემთხვევაში აუცილებლად დაგვეხმარებოდნენ. ამ მიზნით ოთხი ჰოლანდიელი და ოთხი ჩვენი მებრძოლი მივავლინეთ ინგლისში. ესენი იყვნენ აკაკი მაჩაიძე, გიორგი რეხვიაშვილი, სიმონ ქარქაშაძე და დავით გავაშელი.

ჩვენდა სამწუხაროდ ინგლისელებმა დახმარების მაგიერ ჩვენი ქართველი დელეგაცია ინგლისელებმა დააპატიმრეს და ჩვენ პასუხის ღირსიც კი არ გაგვხადეს.

ამ თემაზე ჟურნალმა Остров бур-ში გამოქვეყნდა მთლიანი შინაარსი დელეგაციის ხოლო ქართველი გვარები რუსულად იყო გადაკეთებული მაჩაიძე — მაჩალოვ, ქარქაშაძე კარკაშოვ და ა. შ. ე. ი. ჩვენი საქმე მიისაკუთრეს რუსებმა.

2) საფრანგეთში 1943 წლის ზაფხულიდან მოქმედებდნენ ქართველი პარტიზანები ვასო მელაძის ხელმძღვანელობით. მათ ბევრი სასახელო საქმეები ჩაიდინეს. სამშობლოში ჩამოსვლისას ვასო მელაძე ჩვენმა ორგანოებმა დააპატიმრეს, ხოლო მისი მთლიანი საქმიანობა საფრანგეთში მოქმედ სომხებმა მიითვისეს, თითქოს მათ მოეხდინათ ყველაფერი რაც ვასო მელაძემ იქ მოიმოქმედა.

ავიღოთ ჩემი აბმავი: სულ რაღაც 4 წელი ვიყავი საზღვარგარეთ და ჩემს დაკითხვას კ.გ.ბ.-ში 16 წელი მოუნდნენ. ვერ გავიგე რა ჰქონდათ გამოსარკვევი?

კოორ ვან-ლემერენი

მე დაგვიანებულ სამძიმარში გაკვრით მოვიგონე აწ განსვენებული კოორ ვან-ელემერენი. გულახდილად ვიტყვი, რომ ამ ოთხმოცდასამი წლის კაცს არ მავიწყდება მისი პირველი გაცნობა მისივე ბინაზე. იგი ნამდვილად, რომ იტყვიან ღმერთთან სადარი კაცი იყო ისე გამოიყურებოდა თითქოს ერთ-ერთი ძალიან უბრალო მაგრამ შინაარსით დიდი ენერგიის და ძალიან უშიშარი პიროვნება იყო.

მას რამდენჯერ გაუცრუებია გერმანელი გუშაგები, რომელიც ზადფორტიდან მიმავალი გზა ჰარლემს აკავშირებდა მათ შორის შუა შარაგზაზე გერმანელთა საგუშაგო იყო მოწყობილი. ამ საგუშაგოდან ისე გაძვრებოდა ჰარლემში თავისი დანგრეული ველოსიპედით შიგ ხურჯინში ხელყუმბარები ტყვია-წამალი და სხვა ასაფეთქებელი მასალები ზევიდან კი ქვანახშირი და შუშებით გამოტენილი ხურჯინ გადაკიდებული აღნიშნულ დანჯღრეულ უპაკრიშკო ველოსიპედით თავისუფლად მოძრაობდა.

კოორ ვან-ლემერენი ერთ-ერთი ნამდვილად გმირი მეკავშირე იყო ჩვენსა და ჰოლანდიელ არალეგალურ მეგობრებს შორის.

იგი თავისი ქალიშვილით ლინკა ლემერენი გვეწვია საქართველოში პირადად ჩემს ოჯახში.

დაუვიწყარია მისი სტუმრობა საქართველოში.

იყო თბილისის მეგობრობის მუზეუმში და თავისი სურათი რომ ნახა გამოკრული ბავშვივით ატირდა თვითონ და მისი ქალიშვილი ლინკა.

სამშობლოსი უდიდესი კმაყოფილების გრძნობით დაბრუნდნენ. ყოველთვის ვღებულობდით მათ გულთბილ წერილებს და საახალწლო მოსალოცბარათებს. სამწუხაროდ ისინი დღეს აღარ არიან ცოცხლები, მაგრამ მათი კეთილი საქმეები ჩვენს მიმართ ყოველთვის ცოცხალი იქნება.

## ტექსელზე აჯანყების შემდეგ

ჩვენი აჯანყების შემდეგ, როდესაც საძმო საფლავზე დავკრძალეთ აჯანყებაში დაღუპული, ქართველი მეომრები და ვემზადებოდით სამშობლოსი გამოსამგზავრებლად ჩვენთან გამოცხადდა ქ. ზანდიფორტში მცხოვრები ახალგაზრდა ფეხმძიმე ქალი და გვითხრა: მე მეუღლე ვარ თემო ნატროშვილისაო. ჩვენ უთხარით, თემო ნატროშვილი აჯანყებაში დაგვეღუპა და რა ვქნათ-მეთქი. მეც წამიყვანეთ მის მშობლებთანო. ამაზე მსჯელობა ზედმეტიც იყო. ომის შემდეგ მას შესძენია ვაჟიშვილი და მიშელი შეურქმევიათ.

გავიდა საკმარისი დრო, ეს ბიჭი გაიზარდა. როდესაც ჰოლანდიაში აწ განსვენებული ილიკო სუხიშვილის ანსამბლი ჩავიდა და კონცერტებს მართავდა მიშელ ნატროშვილს ბილეთი ვერ უშოვია და ბოლოს ილიკოსთან მისულა, უთქვამს ჰოლანდიურად, რომ მეც ქართველი ვარ და მამაჩემი ტექსელის აჯანყებაში დამეღუპაო; ილიკოსაც მიუცია მუდმივი საშვი ყველგან, სადაც კონცერტებს მართავდა თან დაჰყვებოდა ყველგან, პოლკის შვილობილის მსგავსად.

ილიკო თბილისში, რომ დაბრუნდა მე დამიბარა მასთან მივსულიყავი ბინაზე და მეთქვა დაწვრილებით ყველაფერი. მეც როგორც იყო მოუყევი. შემდგომში კი იგი თვითონ ჩამოვიყვანეთ საქართველოში და ზემო მაჩხაანში ინახულა თავისი პაპა-ბებია და ახლო ნათესავები. მას დღეს ჰოლანდიაში ჰყავს ცოლ-შვილი და მის ვაჟს დაარქვა თავისი მამის სახელი თემური იგი მასწავლებლად მუშაობს დაბა ზანდფორტში და ამაყობს, რომ იგი ქართველია.

მეც 1982 წელს ჰოლანდიაში ყოფნისას ოჯახში ვესტუმრე და ორივე დიდი კმაყოფილნი დავრჩით.

მსგავს მაგალითს განეკუთვნება ქ. პურმერენდში მცხ. ანნა სტეფანუს-ფალკე: ისიც იმ დროისათვის, როდესაც ჩვენი ბატალიონი დაბა ზანდფორტში იდგა, ანნას მშობლებთან მისულა ჩვენი მონაწილე: ვალიკო ჟორჟოლიანი და უთხოვია: ნაწილიდან უნდა გამოვიქცე და იქნებ თავშესაფარი მომცეთო, მას უარი უთქვამს: გერმანელები გამიგებენ და დამხვრეტენ-ო. მაგრამ მაინც როგორღაც კავშირი არ გაუწყვეტია მასთან. აქ გაუცვნია ახალგაზრდა ანნა ფალკე და ხშირი მიმოსვლით მოხდა ის, რაც უნდა მომხდარიყო. ანნას ვალიკოსაგან შეეძინა ქალიშვილი, დღევანდელი ჟოზეფინა იგი გაიზარდა გათხოვდა და მას შეეძინა ქალ-ვაჟი.

ვალიკო ჟორჟოლიანი ცოცხალი გადარჩა და სამშობლოში დაბრუნდა მას ომში წასვლამდე ჰყავდა მეუღლე და ორი ვაჟიშვილი მესამე ვაჟიშვილიც დაბრუნების შემდეგ შეეძინა. ხოლო ჰოლანდიაში თუ მას ჰყავდა შვილი არ იცოდა ისე გარდაიცვალა 1978 წელს. ანა ფალკეს კი ჰგონებია ვალიკო ტექსელის აჯანყებაში დაღუპული. ჟოზეფინას დაბადების შემდეგ ანა გათხოვილა ინდონეზიელზე ისინი შეხედულებით კორიელებს ან უზბეკებს წააგვანან. ჟოზეფინა კი შეხედულებით ლამაზი მიმზიდველობის ქალია დედას ეკითება, რატომ მე მამაჩემს არ ვგავარო?

დედა უმალავდა შვილს სიმართლეს.

როდესაც ე. წ. ქართველების დედობილმა „ტექსელელმა ქალმა ქალბატონმა კორნელია ბოონ-ვერბერგმა იმოგზაურა საქართველოში და მოგვინახულა ყველა ტექსელელი მეგობარი, ჰოლანდიაში დაბრუნებისას მას გავატანე ტექსელის აჯანყებიდან გადარჩენილ მებრძოლთა ფოტო-სურათები დენბურგის მუზეუმისათვის. მუზეუმის ხელმძღვანელებსაც დაფაზე გამოუკრავთ ყველა მათ შორის ვალიკო ჟორჟოლიანის სურათიც ე. ი. „ანას მეუღლე ჟოზეფინას მამა“.

1980 წელს ტრადიციულად 4 მაისს ეწყობოდა ტექსელის აჯანყებაში დაღუპულ ქართველ ძმათა სასაფლაოზე სამგლოვიარო მიტინგი. ჰოლანდიის რადიოს მიუმართავს მოსახლეობისათვის, რომ ზემოთ აღნიშნულ დროს ტექსელზე ქართველ საძმო საფლავზე ეწყობა სამგლოვიარო ცერემონიალი და მსურველებს შეუძილან დაეწრონ-ო. ეს მოუსმენია ანა-სტეფანუს-ფალკეს ძლიერ შეწუხებულა თან თავის შვილ ჟოზეფინას უმალავს სინამდვილის აღიარებას და რა ქნას აღარ იცის. ეს ამბავი კარგად დაწვრილებით სცოდნია ანას მეზობელს და ჟოზეფინასათვის ყველაფერი დაწვრილებით უამბია. ბოლოს დედა-შვილი მორიგებულან, რომ ტექსელზე წასულიყვნენ და ყვავილებით შეემკოთ ქართველთა საძმო სასაფლაო, სადაც ვალიკო ჟორჟოლიანიც იქ ეგულებოდათ დასაფლავებული. (ანას ეგონა, რომ ვალიკოც იქ დაიღუპა, არ იცოდა თუ ცოცხალი გადარჩა და სამშობლოში დაბრუნდა) როდესაც ქ. პურმერენიდან ტექსელზე

გადავიღნენ ანა, თავისი ქალიშვილი ჟოზეფინა და ჟოზეფინას მეუღლე პეტერი მათ ე. ი. 4 მაისს 1980 ეწლს აღნიშნულ სამგლოვიარო ცერემონიალში მიიღეს მონაწილეობა და ყვავილებით შეამკეს საძმო საფლავი, აქ გამოაცხადა ტექსელის ბურგომისტრმა, რომ თუ ვინმეს გაინტერესებთ აღნიშნული აჯანყებულთა ცოცხლად გადარჩენილთა და საქართველოში დაბრუნებულთა ფოტოსურათები, ისინი დენბურგის მუზეუმშია გამოფენილი-ო. ეს სურათები სხვებთან ერთად ანასაც დაუთვალიერებია და იქ უცვნია ვალიკო ჟორჟოლიანის სურათიც ერთხანს გონება დაუკარგავს, შემდეგ ჟოზეფინასთვის უთქვამს დაწვრილებით ყველაფერი. რასაკვირველია უკითხავს თუ ეს სურათები როგორ მოხვდა ტექსელის მუზეუმში. მუზეუმის ხელმძღვანელსაც უთქვამს ტექსელელი ქალის კორნელია ბოონ-ვერბერგის მოგზაურობის ამბავი საქართველოში და იქვე მიუცია კორნელიას მისამართი ტექსელზე. აქვე მათ მოუნახავს კორნელია და გამოუკითხავს დაწვრილებით ყველაფერი. მასაც უპასუხია — მე ვერაფერს ვერ გეტყვით სურათის ირგვლივა-ო, მხოლოდ იქვე მიუცია ჩემი მისამართი. არ გასულა დიდი დრო და ამსტერდამიდან ვღებულობ ანას წერილს, ვალიკო ჟორჟოლიანის ირგვლივ. ამავე დროს ცოტა მოგვიანებით ქ. პურმერენიდან ანას ქალიშვილის ჟოზეფინას იმავე სახის წერილს და მეკითხებიან ვალიკოს ირგვლივ ეს ამბები ხდება 1980 წლის ზაფხულში თან თავის (ანა) თვგადასავალს ვალიკოსთან. ვალიკო ჟორჟოლიანი გარდაიცვალა 1978 წლებში და მეც მივწერე მისი გარდაცვალების ამბავი. შემდგომში დედა-შვილი დაინტერესდნენ ვალიკოს ოჯახის ირგვლივ და მთხოვეს დამეკავშირებია ერთი მეორესთან. მეც თბილისში ცხოვრობდა გავაცანი ვალიკოს მეუღლეს და მის ვაჟებს ანას და ჟოზეფინას ამბავი და უთხარი, რომ მათ უნდა თქვენი გაცნობა. ვალიკოს მეუღლე ელენე. ჯერ უარზე დადგა (იგი ვალიკოსაგან გაცილებული ყოფილა) შემდეგ ჩემი დაჟინებული თხოვნით დამთანხმდა, რომ როგორმე ჩამომეყვანა დედა-შვილი თბილისში. მე გაუგზავნე ვიზა და ტურისტუილ საგზურით ჩამოვიდნენ თბილისში.

უნდა აღვნიშნო, რომ მათი ურთიერთშეხვედრა რაღაც ფანტასტიკური და მეტად გულთბილი შეხვედრა იყო. ჟოზეფინა ძალიან ჰგავდა თავის მამას ვალიკოს, ჯერ შეხედულებით და შემდეგ მის ხასიათებით. ჰოლანდიიდან კარგი სამახსოვრო საჩუქრებით ჩამოვიდნენ, ხოლო არა ნაკლები საჩუქრები აქედანაც წაიღეს. აქვე მინდა გავიხსენო და მადლიერების გრძნობით აღვნიშნო ჩვენი ერთ-ერთი მებრძოლის შვილი



ზაურ გოგოლაძის დიდი დახმარება ტრანსპორტის მომსახურეობით და აგრეთვე ფულადი დახმარებით. მადლობა მას.

მე ამ ორანიზებისათვის ჰოლანდიაში საპასუხო ვიზით ვიმგზავრე ორჯერ თითო თვის დროით და მოვინახულე ტექსელზე ქართველ საძმო საფლავი.

1998 წელს პირადად მე დაბა მანგლისში მეწვივნენ ანა, ჟოზეფინა, ჟოზეფინას მეუღლე პეტერი და მისი ახლობელი ლუიზა. მანგლისში მათ დაათვალიერეს ფიჭვნარის ხეივანი, მანგლისის შესანიშნავი ბუნებით მოიხიბლნენ; აქვე დაათვალიერეს ჩემი საოჯახო მუზეუმი, სიონის ეკლესია და იყვნენ დიდგორზე. მათ მეგზურობას ჩემთან ერთად უწევდა როგორც ყოველთვის მანგლისის საკრებულოს თავმჯდომარე ბატონი ვახტანგ მჭედლიძე და მისი მეუღლე ქალბატონი ლეონინა. აგრეთვე გლახო ჯანიაშვილი, მიშა წიკლაური, თამაზ წიკლაური, ნოდარ ლონდარიძე, დანიელ ყირიმლიშვილი, აწ განსვენებული ვახტანგ მელიქიძე და ილო ქარქუზაშვილი.

უნდა გულახდილად ითქვას, რომ ისინი მოხიბლულნი დარჩნენ ბუნების დათვალიერებით და ჩვენი ჩვეულებრივი სტუმართმოყვარეობით. მათ დიდგორზე ისიამოვნეს კონცერტის მოწყობით და შემდგომში ჩვეულებრივი პურმარილით. ჩემმა შვილიშვილმა გიორგი არტემიძემ კინო კამერით აღბეჭდა ეს სასიამოვნო მოვლენები და მათაც სამახსოვრო ფოტოებიც გადაიღეს.

როგორც ზემოთ აღვნიშნე ტექსელზე ჩემი ყოფნის დროს ე. ი. 1985 წელს მე შეხვდა ტექსელელი ქალბატონი იგი უკვე ხანში შესული იყო და მითხრა. იმ დროს, როდესაც თქვენ ტექსელზე იბრძოდით მე თქვენი ერთ-ერთი მებრძოლი შევიფარე და სიცოცხლე შევუნარჩუნეო, ხოლო სინამდვილეს გეტყვით, რომ მისგან ქაილშვილი შემეძინა-ო. დამისახელა სახელი ილია კობერიძე-ო სურათიც მაჩვენა, მხოლოდ სურათზე ვიცანი ილო არა კობერიძე არამედ ბეგიაშვილი ძველი ანაგიდან აღმოჩნდა. მისი ე. ი. ილოს ქალიშვილი უკვე გათხოვილიყო და ქმარშვილიანი გავიცანი თავისივე ბინაზე. ჰოლანდიიდან დაბრუნებისთანავე მოვნახე ილო ბეგიაშვილი ძველ ანაგაში და ეს ყოველივე ვაუწყე. გადავწყვიტეთ ეს ქალიშვილი თავისი მეუღლით როგორმე ჩამოგვეყვანა სტუმრად საქართველოში კერძოდ ილოს სოფელ ძველ ანაგაში.

ალბათ პატივცემული მკითხველი ერთგვარ ტრაბახში არ ჩამითვლის და ესეც შევძელი: ილოს ქალიშვილს ანეტა ჰქვია. ანეტა თავისი



სხედან მარცხ. მარჯვ. ანნა ფალკე, ევ. არტემიძე, ჟოზეფინა სმიტი
დგანან: პეტერ სმიტი, ზაურ გოგოლაძე



მარცხ. მარჯვ. ვახტანგ მჭედლიძე, გლახო ჯანიაშვილი



მარცხ. მარჯვ. ევ. არტემიძე, მიშა წიკლაური,
ილო ქარქუზაშვილი

მეუღლე, ანეტას ძმა თავისი მეუღლით სათანადო ვიზით ჩამოვიყვანეთ საქართველოში და მამა-შვილი ძველ ანაგაში შევახვედრეთ ერთი-მეორეს. ილოს ოჯახმა ე. ი. მეუღლემ, ვაჟიშვილმა ქალიშვილმა თავისი მეუღლით დიდი სიყვარულით გულში ჩაიხუტეს ჰოლანდიელი ქალიშვილი და უსაზღვრო იყო სიხარულის ცრემლები. მათ დაათვალიერეს დედოფლისწყაროს ღირსშესანიშნაობანი იყვნენ თამარის ციხე-კოშკებზე და მათ ფანტასტიკურ ბუნებაში იგემეს კახური მწვადები.

ბოლოს ძველი ანაგიდან დაბა მანგლისში ვიმგზავრეთ და სამახსოვრო შეხვედრებიც გვქონდა მანგლისში დიდი შთაბეჭდილება დარჩა ჩემს საოჯახო მუზეუმის დათვალიერებაზე რასაც მათივე ჩანაწერები მოწმობს მუზეუმის შთაბეჭდილების წიგნში.

ძვირფასო მკითხველო:

აქვე მინდა ერთი მეტად საინტერესო ამბავიც გაუწყოთ, რომ ინტერესმოკლებული არ იქნება ის მდგომარეობა, რომ გერმანელ სარდლობას ნამდვილად სურდა ამ ბატალიონის გამოყენება თავის სასარგებლოდ, ამიტომ ჩვენ არ ვიყავით მაინც და მაინც ზედმეტ მკაცრ რეჟიმში. იყო იმის საშუალება თუ გერმანელებთან რაიმე კარგ სიკეთეს დაიმსახურებდი ისინი ჯილდოს სახით ქალაქში სათანადო საშვით უშვებდნენ. პირადად შალვა ლოლაძეს გერმანელთა ლეიტენანტის წოდება ჰქონდა მინიჭებული და ცალკე განმარტოვებით ერთ ოთახში ცხოვრობდა მარტოდ. მას შეეძლო ბინაზე მიეყვანა თუ მოინდომებდა გულის მეგობარი. მაგრამ ეს მას იქ არ გაუკეთებია. მას როგორც ბოლოს აღმოჩნდა ჰყოლია საყვარელი ქალი და მას შალვა ლოლაძისაგან შესძენია ქალიშვილი თამარა. ეს ამბავი ჩვენ არ ვიცოდით მხოლოდ დადგინდა აწ განსვენებულ რეზო თაბუკაშვილის გადმოცემით. რეზო ჰოლანდიიდან რომ დაბრუნდა ყველაფერი დაწვრილებით გადმომცა და თან მთხოვა, რომ შენ შეგიძლია როგორც შალვა ლოლაძის ახლო მეგობარი, ვიზით ჩამოიყვანო და აჩვენო მამის ძმები და მამის სამშობლო. მეც ასე მოვიქეცი როგორც ბატონმა რეზომ მთხოვა.

გავგზავნე ვიზა და თამარა ჩამოვიყვანე თბილისში. მე ამ ამბავს ძალიან მოკლედ ვყვები და ვიმედოვნებ რომ პატივცებული ვკითხველი ადვილად მიმიხვდება იმ დროს თუ რა სიძნელეები შემხვდებოდა ყოველივე ზემოთ ნათქვამში. მე მაინც ერთგვარ რისკზე მივდიოდი და არ ვერიდებოდი არაფერს თამარა შალვა ლოლაძის ქალიშვილი

ჩამოვიყვანე თბილისში და ბინად ჩემთან მოვათავსე. აქედან დაიწყო ჩვენი სამახსოვრო შეხვედრები შალვა ლოლაძის ძმებთან კოლია და ლევან ლოლაძეებთან თბილისში. თამარას გავაცანი აგრეთვე მამის ბიძაშვილი გურამ ლოლაძე. მან დიდი საჩუქრებით აღნიშნა ეს შეხვედრები.

თამარა ლოლაძე წავიყვანეთ კახეთში და ზემო ხოდაშენში ნახა თავისი მამის, შალვა ლოლაძის სახლი. თელავში გაიცნო თავისი ბიძაშვილები და ა. შ.

თამარა ლოლაძე დიდი კმაყოფილი დაბრუნდა ჰოლანდიაში და წასვლის წინ მითხრა, რომ მე არასოდეს ამ სიკეთეს არ დავკარგავ-ო.

დაუვიწყარი იყო 208 ჰოლანდიელი მეგობრის სტუმრობა საქართველოში ძირითადად ტექსელელები იყვნენ ამ დელეგაციაში. ტექსელის იმდროინდელი ბურგომისტრი ბატონი ენგეს ვარტი მეთაურობით. დელეგაციას მეგზურობას უწევდა ბატონი რეზო თაბუკაშვილი და გია ჭუბაბრია. მათ დაათვალიერეს თბილისის ღირსშესანიშნაობანი ადგილები დელეგაციამ მოინახულა ქ. თელავი და დაათვალიერეს იყაოთოს აკადემია. თბილისში შეძლებისდამიხედვით რაიონებიდან ჩამოვიყვანეთ ტექსელის აჯანყების მონაწილენი და ჰოლანდიელ მეგობრებთან ერთად გადავიღეთ სამახსოვრო სურათები.

(კოლექტიური სურათი ტექსელელთა 208 ჰოლანდიელის ჩამოსვლისას)

ამ დიდ ჯგუფს ჩამოჰყვა ტექსელის სიმღერის ანსამბლი რომლის ხელმძღვანელმა ქალმა შექმნა სპეციალური სიმღერა ტექსელის ტრაგედიის ირგვლივ და რამოდენიმეჯერ შეასრულეს საბანკეტო შეხვედრებზე. აგრეთვე გამოსამშვიდობებლად თბილისის აეროპორტში

(სიმღერის ანსამბლი სურათი არეოპორტში)

## სამშობლოში დაბრუნება

1945 წლის 18 მაისს ტექსელზე შეწყდა ბრძოლები, რადგან მოკავშირეების კერძოდ კანადიელების ნაწილები ერთ-ერთი გენერლის თანხლებით და მეთაურობით ტექსელზე გადმოვიდნენ. მან განკარგულება გასცა გერმანელ სარდლობას შეეწყვიტათ ცეცხლი და მათი მეთაური



გამოცხადებულიყო დენბურგში, ბურგომისტრის რეზიდენციაში. ასევე ქართველი მებრძოლთა მხრიდან კანადიის გენერალმა მიგვიწვია ჩვენ ნოე გონგლაძე და ამ სტრიქონების ავტორი (ლოლაძე და გუჯაბიძე) ბრძოლებში დაიღუპნენ. მისვლისას იქ დაგვხვდა ნიკოლოზ მელიქია. კონფერენციაზე კანადიის გენერალმა ბრძანა გერმანელებს დაეყარათ იარაღი ე. ი. განაიარაღეს. ჩვენ ქართველებს იარაღი დაგვიტოვეს მხოლოდ მკაცრი პირობით იგი არ გამოგვეყენებია გერმანელთა წინააღმდეგ. კონფერენცია დამთავრდა კუნძულ ტექსელის ბურგომისტრს ბატონ ვილჰელმ კელდერს პირადად ვთხოვე თავისი რეზიდენცია ცოტაოდენი ხნით ჩვენთვის დაეთმო და უსიტყვოდ დაგვეთანხმა: მის კაბინეტში დავრჩით ნ. გონგლაძე. ნ. მელიქია და მე. მელიქიას მკაცრად მივმართე თუ ვინ შეატყობია ეს მოწვევა და იგი ვინ დანიშნა ქართველი ბატალიონის წარმომადგენლად? მან მიპასუხა ლოლაძე დაიღუპა და მისი მოადგილე მე ვარ-ო.

მაშინ კი ვუბრძანე: საიდანაც მოხვედი იქვე წადი და ელოდე ბრძანებას თუ ბრძოლებიდან გადარჩენილი მებრძოლები როდის შეიკრიბებიან დანიშნულ ადგილზე. ხოლო ლოლაძის ადგილზე გონგლაძეა დანიშნული. მელიქიამ მიპასუხა: ოღონდ საქართველოში ჩამიყვანეთ და სულ ერთია ვინ იქნება მეთაური-ო.

კანადიელთა სარდლობამ როგორც ვთქვით გერმანელთა ნაწილები განაიარაღეს და კუნძულიდან გაიყვანეს, ხოლო ჩვენი თხოვნით გადარჩენილი ქართველი ნაწილი 224 მებრძოლი ტექსელზე დავრჩით რათა ბრძოლებში დაღუპული მებრძოლთა გვამები შეგვეკრიბა და ერთ საძმო საფლავზე დაგვეკრძალა. ეს ასედაც მოხდა. ამ ხნის განმავლობაში კანადიელები გვამარაგებდნენ სურსათ-სანოვაგით. მე მომიწია ქ. დენ-ჰელდერში გადასვლა (კანადიის არმიის შტაბში) რათა მოძრავი აბანო გადმოეტანა ტექსელზე და ეს თხოვნა მათ უსიტყვოდ შემისრულეს. ხოლო მათივე სამხედრო ტანსაცმელი ვეღარ მოასწრეს ჩვენ მიგვეღო.

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ 228 მებრძოლი დარჩა ცოცხალი. აქედან 4 მებრძოლი ინგლისში მივავლინეთ აჯანყებულთა დახმარების სათხოვნელად.

გადარჩენილი მებრძოლები შევიკრიბეთ სოფ. დეკოგის მიმდებარე ე. წ. „კალიფორნიზე“ და ერთი-მეორეს მიულოცეთ არნიშნულ აჯანყებიდან ცოცხლად დარჩენა.

ეს იყო და ეს მეტი ბატალიონში არალეგალური მუშაობის დროს არ ყოფილა.

ალბათ სიკვდილამდე თან წამყვება ის სიკეთე და უსაზღვრო პატივისცემა, რაც იმ ხანად კეთილშობილმა კუნძულის მოსახლეობამ გამოიჩინა დაღუპულ მებრძოლთა შეგროვება-დაკრძალვაში. ბატონ კელდერს ვთხოვე საძმო საფლავისათვის გამოეყო მიწის ნაკვეთი დენ-ბურგის ახლოს, იქ სადაც ჰოლანდიელების სასაფლაოს, რომ ესაზღვრებოდეს (ვიფიქრე აღდგომა დღეს სავიანთ სასაფლაოზე, რომ მივლენ და ყვავილებს მიიტანენ ალბათ ჩვენს დაღუპულ ქართველ საძმო საფლავსაც უყურადღებოდ არ დატოვებენ და ერთ-ორ ყვავილს იქაც მიიტანენ მეთქი). ეს ასედაც მოხდა: მათ ფანტასტიკურად მოაწყვეს იგი და ყოველ წლის 4 მაისს სამგლოვიარო ცერემონიალს აწყობენ იქ დიდი მადლიერებით უნდა აღვნიშნო, რომ დღიდან საძმო საფლავის დაარსებიდან სიკვდილის უკანასკნელ წუთამდე მას დიდი ყურადღებით და მოწიწებით უვლიდა აწ განსვენებული ტექსელელი ქალბატონი კორნელია ბოონ-ვერბერგი. მარადიული ხსოვნა მის განსვენებულ სულს!



ევგენი არტემიძე



გულიკო არტემიძე

(ძმათა სასაფლაოს სურათი)

დიდი შრომისა და წვალების შემდეგ დავკრძალეთ ჩვენი მებრძოლები, მხოლოდ მეთაურის შალვა ლოლაძისთვის გავაკეთეთ ხის ჩასასვენებელი და სასაფლაოს წინ დავკრძალეთ. დაკრძალვაზე ცერემონიალში მისაღებად მთელი კუნძულის მოსახლეობა ბატ. ვილჰელმ კელდერისა და მისი მოადგილის იაპ კაიზერის მონაწილეობით მოვიდნენ. გამოსამშვიდობებელი სიტყვებით მივმართე დამსწრეთ და მადლობა გადავუხადე ყველაფრისთვის. პორტ ოუდესხილიდან დენჰელდერამდე გემით დოქტორ გაჰემაკერით, ხოლო დენჰელდერიდან დასავლეთ გერმანიაში ე. ი. მოკავშირეების ზონაში ნავსადგურ ვილჰემსაფენს აქ იყო საბჭოთა კავშირის შემკრები პუნქტი ამ პუნქტში თავს იყრიდა, როგორც ყოფ. სამხედრო ტყვეები ასევე თუკი ვინმე იყო საბჭოთა მოქალაქეები მამაკაცები თუ ქალები უნდა გულახდილად ითქვას, რომ მოკავშირეების სარდლობამ საგრძნობი ყურადღებით მოგვეპყრო და კარგი დახასიათების ცნობებიც მოგვცა.

მოკავშირეების დახასიათებები

მინდა გულახდილად ვაღიარო, რომ თუკი ვინმე ჩვენი ბატალიონის მონაწილე, რომლებსაც ტექსელის აჯანყებაში ვერ მიიღეს მონაწილეობა და აჯანყებამდე ჰოლანდიის კონტინენტზე იმყოფებოდნენ. შევძელი ყველა გადამეყვანა ტექსელზე და შემეერთებია ჩვენს მებრძოლებთან.

ასეთები იყვნენ შამშე მღვდელაძე, კაკო ცუცქირიძე ტიტე იმედაძე და სხვები. დაგვრჩა ერთი კარგი მეგობარი ნიკო მიქიაშვილი, რომელიც ავადმყოფი მწოლიარედ იმყოფებოდა ჰარლემის ახლოს ბლუმენდალში.



შამშე მღვდელიძე

როდესაც ნავსადგურ ვილჰემსაფენში ჩამოგვიყვანეს კანადელებმა საბჭოთა შემკრებ პუნქტში. მე აქ დავავალე ნოე გონგლაძეს, წაეყვანა ერთ-ერთი თავის ახლო მეგობარი, გადაელახა გერმანია-ჰოლანდიის საზღვარი, ჩასულიყო ანნი კლაინთან და მისი ხელშეწყობით და დახმარებით წამოიყვანდა ნიკო მიქიაშვილს (აღნიშნული საზღვარი სულ ახლოს 7-8 კმ. იყო ამ პუნქტზე დაცილებული ნოე გონგლაძე წავიდა, წაიყვანა თავისი მეგობარი თურქია, მაგრამ ამაოდ... დაბრუნდა უკან და მითხრა საზღვარი ვერ გადავლახე-ო. გამოვიძახე შამშე მღვდელაძე ვიშოვე ამ ბანაკში საბჭოთა ჯარის მე მაიორის, შამშეს ზემდეგის ფორმებში (ჩემი ადიუტანტი) გამოვეწყვეთ და გავედით ცენტრალურ შარაგზაზე. რომელიც ჰოლანდიის მიმართულებით მიედინებოდა. ამ მიმართულებით ვილისი შევამჩნიეთ ხელი ავუწიეთ

და ვთხოვეთ ჰოლანდიის მიმართულებით წავეყვანეთ იგი უყოყმანოდ დაგვეთანხმა ვილისში მოვთავსდით მე მძღოლის გვერდით თან საბჭოთა სამხედრო მეთაურის წითელი ქუდი მახურავს. საზღვარზე მისვლისას შამშე მღვდელაძემ ამცნო მესაზღვრეებს, რომ მე ვიყავი საბჭოთა მაღალი ჩინის ოფიცერი (მე ვითომ ჩამეძინა) და მივდიოდი ჰოლანდიაში მესაზღვრეებმა ყოველგვარი საბუთების გასინჯვის გარეშე შეუჩერებლივ გაგვატარეს გავიარეთ თითქმის 2 კმ. უკვე ჰოლანდია. მანქანის მძღოლს ჩემი სამაჯურის საათი ვაჩუქე და დავემშვიდობეთ.

აქედან ავტობუსით ვიმგზავრეთ. ქ. ჰარლემამდე ვინახულე ანნი კლაინი, რომელიც განცვიფრებული მიყურებდა. საბჭოთა ჯარის მეთაურის ფორმაში მოვინახულეთ ნიკო მიქიაშვილი რომელიც, როგორც ზემოთ აღვნიშნე იგი მწოლიარე მაღალი სიცხით სარეცელს იყო მიჯაჭვული. უთხარი შენს წასაყვანად სამშობლოში სპეციალურად ჩამოვედი-მეთქი მაგრამ უარი მითხრა. მგზავრობას ვერ შევძლებ და გზაში სად დამასაფლავებო. მე მტკიცედ შევფიცე რომ სამშობლოში ცოცხალს ჩაგიყვან და დამეთანხმე-მეთქი. ბოლლოს დავითანხმე ანნი კლაინმა მსუბუქი მანქანა მიშოვა და თან სათანადო საბუთებიც გადმომცა. ამ მანქანით ნიკო მიქიაშვილი ჩვენს მებრძოლებს შეუერთე პორტ ვილჰმელსაფენში. მას ცოტათი მოუხდა მგზავრობა და ჰაერზე ყოფნა. მას ძალიან ხელს ვუწყობდი კვების მხრივ ულეველი ჰქონდა კარაქი, შოკოლადი კვერცხი თაფლი და ა. შ. დრო გადიოდა და თანდათან უკეთესად ხდებოდა „ჩემი ავადმყოფი" თანაც მორალურადაც ვამზადებდი და იმედს ვაძლევდი სამშობლოში დასაბრუნებლად. ამას თვითონაც კარგად გრძნობდა და იმედოვნებდა. პორტ ვილჰემსაფენში დროებით შეჩერებისას მე ვიხილე ერთ-ერთ უბანში (აღნიშნული შემკრები პუნქტის) ათი, თორმეტი საბჭოთა მოქალაქე რომელთაც მოწამლული სპირტი დაელიათ და იქვე დახოცილან. მე სასტიკად ავუკრძალე თანამებრძოლებს შემკრები პინქტის გარეთ სიარული თუ სეირნობა. მაგრამ ერთ-ერთ შემოწმების დროს ვნახე ჩვენი ერთი კარგი მებრძოლი ნიკო ჭელიძე (ხაინდრავა) შემკრები პუნქტის გარეუბანში ორი გერმანელი გოგონებს შორის სადღაც მისეირნობს პოდრუჩკით, რომ დამინახა სასწრაფოდ ხელები ჩამოუშვა და სამხედრო წესით სმენაზე გამიჩერდა. იგი წამოვიყვანე და დავაპატიმრე. დავემუქრე, ჩემი ბრძანების შეუსრულებლობისათვის სასტიკად დაგსჯი-მეთქი. მას ძალზე შეშინებია, უწვალია, ბოლოს საპატიმროდან თავი დაუღწევია და კვლავ აქედან ჰოლანდიაში გადასულა მე მეორე დილით მინდა



ერთგვარი დიალოგი ჩაუტარო და აუხსნა, რომ მსგავსი რაც მან ჩაიდინა მეტად საშიშია, მაგრამ რას ვხედავ ფანჯარა გატეხილია და პატიმარი წასული.

რამოდენიმე დღის შემდეგ ამ პუქტიდანაც მოკავშირეთა მანქანებში მოგვათავსეს და აღმოსავლეთ გერმანიისაკენ გამოვემგზავრეთ აქ უკვე საბჭოთა ზონაში. საზღვარზე მადლობა დავიმსახურეთ, მაგრამ შემდგომში საბჭოთა სარდლობა უნდობლად მოგვეპყრო და სამშობლოს მოღალატეებად მიგვიჩნიეს სადაც ქ. გოლდბერგის ერთ-ერთ დაბურულ ტყეში პირუტყვებივით შეგვყარეს. მეორე დილით ავდექი ხელთ მქონდა საფრანგეთში გამომავალი გაზეთი „ვესტი სროდინი" რუსულ ენაზე აგრეთვე ჰოლანდიის კომპარტიისა და მოკავშირეთა სარდლობის დახასიათებები მივედი აქ შტაბში და ვიკითხე უფროსი, იგი პოლკოვნიკი ბარაბანჩიკოვი აღმოჩნდა. მინდა დიდი მადლიერებით აღვნიშნო, რომ მან გულდასმით მომისმინა ნახა ეს საბუთებიც და მეორე დილისათვის დამიბარა ამავე საბუთებით. მეორე დილას თავისი მანქანით (ვილისი) გავემგზავრეთ არმიის შტაბში და თვითონვე ბარაბანჩიკოვმა მოახსენა ჩვენი ვინაობა როგორც შემდეგ გაირკვა არმიის გენერალი დაუკავშირდა ბერლინში მარშალ ჟუკოვს, ჟუკოვი კი მოსკოვში ბერიას და მისი მითითებით მეორე დღესვე მოგვევლინნენ საქართველოს უშიშროების თანამშრომლები ვიცე-პოლკოვნიკი პარმენ ხუბერაშვილი და მაიორი ნიკოლოზ ყრუაშვილი.

არმიის შტაბიდან ბარაბანჩიკოვთან ერთად მეც დავბრუნდი და სასწრაფოდ ბარაბანჩიკოვმა გასცა ბრძანება, რომ ტყეში ცისქვეშ შეყრილი ჩვენი მებრძოლები გამოეყვანათ და ისინი მოეთავსებიათ ადგილობრივ სამხედრო ყაზარმებში საბჭოთა ჯარის კვებისა და ყურადღების დონეზე.

როგორც ითქვა საქართველოს უშიშროების წარმომადგენლებმა გაგვიკეთეს ე. წ. „ფილტრაცია" გამოარჩიეს სამხედრო წოდებით ოფიცრები, რომლებიც ჩვენთვის უცნობი მიმართულებით გაგზავნეს; ჩაიბარეს ჩემგან ბატალიონის მთლიანი არქივი. მე პირადად მომცეს ვინაობის დახასიათებით საბუთი და ამ საბუთით უნდა ჩამომეყვანა აჯანყების მონაწილეები საქართველოში. საქართველოს უშიშროების თანამშრომლები დაგვცილდნენ. გოლბერგიდან სამშობლოში გამომგზავრების შემდეგ ჯერ შტეტინში შევჩერდით, ხოლო აქედან კი ვოლკოვიცკის კვლავ შემკრებ და გამანაწილებელ პუნქტში. აქ კი ჩავვარდით ერთგვარ გაურკვეველ მდგომარეობაში: ჩვენ აღარ გაგვაჩნდა

არავითარი საბუთი განთავისუფლებაზე კვლავ ჩაგვთვალეს სამხედრო ტყვეებად და აქაურ სამხედრო ადმინისტრაციამ გაგვამწესა შორეულ აღმოსავლეთში წასასვლელად. ჩვენ განმარტებას ვაძლევთ რომ ეს რაზმი ბერიას განკარგულებით საქართველოში წასასვლელადაა განთავისუფლებული, მაგრამ ვინ დაგვიჯერა? აქ კი ე. ი. გოლდბერგში საქართველოს უშიშროების თანამშრომლებმა დაუშვეს დიდი შეცდომა, რომ ყოველგვარი საბუთის გარეშე დაგვტოვეს თუ მხედველობაში არ მივიღებთ ჩემს პირად საბუთს ჩემი ვინაობის შესახებ. ვოლკოვიცვის სამხედრო ადმინისტრაციამ პირადად მე გამანთავისუფლა საქართველოში გამოსამგზავრებლად, მაგრამ ჩემი რაზმი? აქ კი სხვანაირი მოქმედება იყო საჭირო. ვოლკოვიცკაში შეჩერების დროს ერთ საღამოს სამხედრო ადმინისტრაციას 35 შეიარაღებული ბანდიტი დაესხა თავს. სამხედრო ადმინისტრაციის უფროსმა სასწრაფოდ მაცნობა და მთხოვა დახმარება. მეც დაუყოვნებლად გამოვაცხადე განგაში და ბიჭებს ვუთხარი მომხდური ბანდიტები როგორმე განეიარაღებია და ხელში ჩაეგდოთ ისინი, ეს ასედაც მოხდა განიარაღებული ბანდიტები გადავეცით სამხედრო ადმინისტრაციას რომელთა დიდი მადლობა დავიმსახურეთ.

თხოვნით მივმართე ჩემს ახლო ბიჭებს ვისაც ზედმეტი ნივთი საათი და სხვა რამ ნუ დაზოგავს იგი ფულად ვაქციოთ ვიყიდოთ ერთი ცხვარი სასმელი და მოვიპატიჟოთ სამხედრო ადმინისტრაციის თანამშრომლები და შევაცვლევინოთ ჩვენი მიმართულება შორეულ აღმოსავლეთიდან ჩემი პროგნოზი გამართლდა ამ პატივისცემით მართლაც შეგვიცვალეს მიმართულება და ჩემი რაზმი გამოამგზავრეს ბაქოში სუმგაითის ქარხანაში სამუშაოდ.

ტყუილად ხომ არაა ნათქვამი? „ქრთამი ჯოჯოხეთს ანათებსო“ ჩვენც გაგვინათა.

პირადად მე შევკრიბე ტექსელზე დაჭრილ-დასახიჩრებული მეგობრები მათ შორის ნიკო მიქიაშვილი და გამოვემგზავრეთ თბილისში. ვოლკოვიცკიდან სახალხო მატარებლით ვიმგზავრეთ ხარკოვამდე, ხოლო აქ კი შეგვექმნა მთელი რიგი რთული პრობლემა. საჭირო შეიქმნა ბილეთების ხელახალი რეგისტრაცია ამაზე კი დიდი დრო იყო საჭირო ვინაიდან ომი ახალი დამთავრებული იყო და მიდიოდა სამხედრო დემობილიზაცია გენერლებიც კი დღეებით იდგნენ ბილეთების რიგში სწორედ აქაც ერთგვარი შანსი იყო საჭირო: ეს დაჭრილ-დასახიჩრებული მეგობრები დავაწვინე ვაგზლის ერთ-ერთ ბაქანზე.



მე კი წავედი საქალაქო ხელმძღვანელობაში მოვახერხე ერთ-ერთ ხელმძღვანელთან შესვლა და მოვახსენე ყველაფერი დაწვრილებით და ვაჩვენე პირადი საბუთიც. აქ ბერიას ხსენებაზე იცოცხლეთ მაგრად დაფაცურდნენ გამომაყოლეს წარმომადგენელი დაჭრილთა სანახავად შემდეგ კი უსიტყვოდ მოგვათავსეს თბილისში მომავალ მატარებელზე. ასე ამ რიგად დავბრუნდით დიდი ხნის ნატრულ თბილისში – ეს იყო 1945 წლის 2 ნოემბრის ბოლოს. თბილისში დავცილდით ერთი-მეორეს.

თბილისში დაბრუნების მეორე დღესვე მივაკითხე საქართველოს უშიშროებას და ვიკითხე პ. ხუბერაშვილი და ნ. ყრუაშვილი, მითხრეს გერმანიიდან ჯერ არ ჩამოსულანო.

სახლში დავრეკე პ. ხუბერაშვილთან მითხრეს ახლავე დაგალაპარაკებთო ბატონი პარმენი დამელაპარაკა. მითხრა ხვალ დილას ათ საათზე მოდი უშიშროების მისაღებში-ო.

მეც მეორე დღეს მივედი და ჩემი გადაცემული არქივით მოვიდა ბატონი პ. ხუბერაშვილი. ამიყვანეს გენერალ ლეიტენანტ ოთარ წერეთელთან მან თვალი გადაავლო ჩვენს არქივს და დაურეკა ცეკას მდივანს კანდიდ ჩარკვიანს. აღნიშნულ პირებთან ერთად მეც წამიყვანეს ცეკაში ჩარკვიანთან. ჩარკვიანმა გადაათვალიერა არქივი, გადაათვალიერა დაღუპულთა სურათების ალბომი და თვალზე ცრებლი მოადგა. ამხედ-დამხედა მითხრა რამდენი წლის ხარ და რომელი კუთხიდან-ო. მეც ვუპასუხე 25 წლის და მანგლისელი-მეთქი. აიღო ტელეფონი და თბილტორგის დირექტორს დაურეკა ჩვენი კაცის თანდასწრებით გიგზავნით არტემიძეს და წესიერად ჩააცვითო შემდეგ დაურეკა გიორგი სტურუას თანხის თაობაზე და ა. შ. დარეკა მწერალთა კავშირში და იკითხა გიორგი ნატროშვილი; დაავალა გაზეთ კომუნისტისათვის დაეწერა ნარკვევი რომელიც მთელი კვირის განმავლობაში იბეჭდებოდა.

თბილტორგის დირექციაშიც დიდი პატივით მიმიღეს დაწყებული თეთრეულიდან ორი წყვილი ძვირფასი კოსტუმი და ველური დრაფის პალტო გადმომცეს. გიორგი სტურუამ კი ოცი ათასი მანეთი გადმომცა. სიხარულის ცრემლებს ვეღარ ვიკავებდი. გიორგი ნატროშვილის ნარკვევმა კი მთელი საქართველო განაცვიფრა რაც გაზ. კომუნისტში იბეჭდებოდა ორი კვირის განმავლობაში. მაგრამ ასეთი პატივისცემა დიდხანს არ გაგრძელებულა, თურმე ჩვენი უბედურება შემდეგში დატრიალდა. საქართველოს სახელმწიფო უშიშროებამ მთელი რიგი

არალეგალური მუშაობა სრულ სიყალბეში ჩაგვითვალა. 1951 წლის დასასრულს მასიურად ცოლშვილით გადაასახლეს ჩვენი მებრძოლი ამხანაგები 28 ოჯახი შორეულ აღმოსავლეთში. მე თითქმის 16 წელი მატარეს დაკითხვებზე კ.გ.ბ.-ში შიშითა და მუქარით მაიძულეს ხელი მომეწერა ჩემს მიერ ჩამოტანილ დოკუმენტებზე რომ ყველა ეს სიყალბეს შეიცავს-ო. მოკავშირეთა სარდლობის დოკუმენტებზე, რომლებიც ბატალიონის აჯანყებას გმირულად სთვლიდნენ თქვენ მათი „აპეკუნები“ ხაართო. მაგ ერთობლივ გაბმულ მეგობრულ ჯაჭვს მალე დაგვიწყვეტთ-ო გამომძიებელი შიუკაშვილის მუქარა. გენერალ-გუბერნატორ შალვა მაღლაკელიძემ კი ყოვლად სინდის-ნამუსზე ხელაღებით განაცხადა: ტექსელიდან „არცერთი კაცი არ გადარჩენილაო“ და ვინ იცის რა შეურაცხმყოფელი სიტყვები არ იხმარა ჩვენს წინააღმდეგ.

ერთ-ერთ დაკითხვაზე ენვერ მამედოვთან მე ნახევრად გახუმრებით ვუთხარი — მე სამშობლოში რომ ვბრუნდებოდი ჩემს წარსულ საქმიანობას შეისწავლიდით და მაღალი ხარისხის ჯილდოთი დამასაჩუქრებდით მეთქი, მამედოვმა მიპასუხა ჩვენ ხალხს ვიჭერთ და არა ვაჯილოვებთ-ო.

ერთ-ერთ დაკითხვაზე კი მითხრა რაღაცა ხომ უნდა დავწერო მე ამისათვის სახელმწიფო დიდ ხელფასს მაძლევს-ო. გუნებაში კი ვთქვი შე მამა-ცხონებულო დაწერე სინამდვილე რაღა ბოროტებით თითხნით იმას, რაც არ ყოფილა. მამედოვმა ამით ხარისხიც მაღალი მიიღო ჩინ-მედლებიც დაიმსახურა და პენსიაზე ხომ ზედმეტია ლაპარაკი. ენვერ მამედოვმა (კალანდაძე) უდიდეს შეცდომებში შეიყვანა საქართველოს სახელმწიფო უშიშროების კომიტეტის თავმჯდომარე გენერალ-პოლკოვნიკი რომელმაც ეს სახელოვანი ბატალიონის აჯანყება უხეშად დაასამარა, ყოველგვარი დოკუმენტები ფარატინა ქაღალდებად მიიჩნია ჩვენ მებრძოლთა შორის ერთგვარი განხეთქილება და შუღლი ჩამოაგდეს. სამწუხაროდ ამის ერთ-ერთი მაგალითი იყო ნოე გონგლაძე ვალერიან ჟღენტი დავით სარჯველაძე აკაკი მაჩაიძე უშანგი სადღობელაშვილი გიორგი გარსევანიშვილი და სხვები. დამიჯგუფდნენ და სასტიკი ბოიკოტი გამომიცხადეს, აღარ მიცნეს და უსინდისოდ დაივიწყეს ყოველივე ის რაც ადრე ჩვენს მეგობრობას შორის მოდიოდა.

დღეს 83 წლის ასაკში მწარედ ვიგონებ მათ ასე ხელაღებით ქმედებას და სინანულს გამოვთქვამ მათ სულმოკლეობაზე უნდა გულახდილად ვთქვა ისიც, რომ აღნიშნულმა „მეგობრებმა ყველაზე



შესამჩნევი ვაჟკაცობა და სიმამაცე გამოავლინეს აჯანყებაში განსაკუთრებით კი ნოე გონგლაძემ და ვალერიან ჟღენტმა, მაგრამ ნათქვამია „ობოლი ვის და ვინც გამზარდაო“ ნოე გონგლაძე პირადად შალვა ლოლაძის ადგილზე დავაწინაურე, ფრონტის ხაზიდან დაჭრილი გამოვიყვანე ზურგით, მივიყვანე ნაცნობ ჰოლანდიელ ოჯახში და ჩვენ ორივე ერთობლივად ვმოქმედებდით. მებრძოლთა მიმართ.

ვალიკო ჟღენტს კი დიდი სიყვარულის აღსანიშნავად დიდუბის ეკლესიაში ქალიშვილი მოუნათლე მაპატიოს მკითხველმა და მათ ასეთი ანდაზა მიესადაგება „ძროხამ იწველა იწველა და ვედრო, რომ ამსო წიხლი ჰკრა და მთლიანად დააქცია“-ო. ასე მიუვიდა მათაც...

აწ განსვენებულმა ზურაბ ჯაოშვილმა — ჩვენმა ერთ-ერთმა აჯანყების მონაწილემ თხოვნით მიმართა მათ, რომ იმ ტოტს ნუ სჭრით, რომელზედაც ჩვენ ვსხედვართ-ო, მაგრამ ამაოდ...

## დასკვნა

სამშობლოში დაბრუნების შემდეგ ბევრი ვერ გაერკვა ჩვენი საქმიანობისა ე. ი. არალეგალური მზადებისა და აჯანყების ირგვლივ და დაბეჯითებით ამტკიცებდნენ, რომ ჩვენ იმ დროს ავჯანყდით როდესაც საბჭოთა კავშირი იმარჯვებდა ე. ი. სხვა გამოსავალი არ გვქონდა. ერთი წუთით დაუშვათ ეს ასეა, მაგრამ რა უყოთ იმ არალეგალურ მუშაობას, რომელიც 1943 წლის ბოლოს ქართველმა ბიჭებმა დაიწყეს და გერმანელებმა ისინი სასტიკად დასაჯეს, ხოლო 1944 წელს პირადად დავამყარე კავშირი ჰოლანდიის წინააღმდეგობის საბჭოსა და კომუნისტურ პარტიას შორის, რომლის უტყუარი საბუთები ჩვენ გაგვაჩნია? ან რომელი სულელი დასდებდა სიკვდილზე თავს თუ საბჭოთა კავშირი იმარჯვებდა?

პატივცემულო მკითხველო! ამ მოგონების წერისას 83 წელი შემისრულდა და ერთი ამდენიც, რომ ვიცოცხლო მე არასოდეს დამავიწყდება ის საშიშროება, რომელიც მე მელოდა არალეგალური მუშაობისას იმ დროს სულ არ ვფიქრობდი ამაზე, მაგრამ რომ მაგონდება იმ დროინდელი ერთვარი რისკი მართალი გითხრათ ახლა მეშინიან და ვფიქრობ რაა მაბედვინებდა ამ ამბებს. დღეს გული მწყდება იმ ცინიკურად ნათქვამზე რომელიც ზოგიერთი არარაოდ მიიჩნევს და უნდობლად ხედავს ყველაფერს. გული დაგწყდება იმაზე,

რომ ზოგიერთი მაღალი თანამდებობის პირი მოუზომავ სიტყვით შეურაცხყოფას მოგაყენებს ასე იყო დღევანდელ საქართველოს საგარეო საქმეთა სამინისტროში მოხვედრისას ბატონი მალხაზ კაკაბაძემ ხელაღებით განაცხადა ,,თქვენ ჰოლანდიელ მშვიდობიან ხალხს ხვრეტავდით-ო! საინტერესოა, რომელიღ წყაროებიდან აიღო მან ასეთი პროვოკაციული ცნობა?

ასე, თითქმის ერთგვარი საყვედურით საქართველოს კათოლიკოს-პატრიარქმა უწმინდესმა და უნეტარესმა ილია მეორემ, როდესაც თავის სასულიერო პირებთან ერთად კუნძულ ტექსელზე საძმო საფლავზე ლოცვა-კურთხევა აღავლინა. თბილისში შეხვედრისას მითხრა: რა გინდოდათ, რომ აჯანყდით და იმოდენა ხალხი დახოცეთო, მეც ვუპასუხე: ჩვენ დავასწარით თორემ ისინი ქ. ამოსფორტის მსგავსად ამოგვწყვეტდნენ-მეთქი. გაიღიმა მეტი არაფერი უთქვამს.

ტექსელის აჯანყების ისტორია შესულია მათ ჰოლანდიის ენციკოპიდიაში. ხოლო ჩემთვის მიუწდომელია თუ შიგ რა აზრია მოცემული. ასევე ჰოლანდიაში მრავალი წიგნია გამოქვეყნებული, სადაც ზოგიერთიავტორი მეტად უხეშობს და მკითხველს არასწორ ცნობებს აძლევს.

გადავეცით წინააღმდეგობის საბჭოს ზემოთ აღნიშნულ თხოვნაზე.

ეს ხდებოდა 1944 წლის შუარიცხვებში. მიუხედავად ყოველივე ამისა რის საბუთები ჩვენ გაგვაჩნდა და სამშობლოში ჩამოვიტანეთ, კ-გ-ბ-ემ ყოველივე ეს ყალბად მიიჩნია. ამაზე მრავალი წელი მომიწია დაკითხვები. მაგრამ ამაზე შემდგომ მექნება საუბარი.

მე მინდა ისიც ალვნიშნო, რომ მანამდე ქართულ ბატალიონს ჩაიყვანდნენ ჰოლანდიაში, გერმანელ ნაცისტებს წინასწარ ჰქონდათ პროვოკაციული აგიტაცია თუ პროპაგანდა გავრცელებული იმის ირგვლივ, თითქოს აქ ჰოლანდიაში, გერმანელ ნაცისტებს მოჰყავდათ ველური კავკასიელი ბატალიონი და მოსახლეობას სასტიკად აფრთხობდნენ მათთან არავითარი კავშირი არ დაემყარებია, მართლაც, ისინი ჩვენთან შეხვედრას ძალიან შიშობდნენ. ჩვენს დანახვაზე ფანჯრებს ჰკეტავდნენ და ახლოს არ გვეკარებოდნენ, მაგრამ გერმანელ ნაცისტების ეს ხრიკები მალე ჩაიშალა. ჩვენ და ჰოლანდიელ მოქალაქეებს ხანდახან ერთად გვიხდებოდა ფიზიკური მძიმე სამუშაოების შესრულება ზღვის სანაპიროზე. მათ თავებიც კი მოგვისინჯეს, მართლა ველურნი, რქიანი ადამიანები ხომ არ ვიყავით,



მაგრამ ეს ყოველივე ამაოდ იქცა. მალე ჰოლანდიელები დარწმუნდნენ, რომ ველური ადამიანები კი არა, მათზე მაღლა ვიდექით. მალე ჩვენსა და ჰოლანდიელებს შორის უნდობლობის ყინული გალხვა და გაქრა. ჩვენ შორის მეტად კარგი მეგობრობა დამყარდა. ეს შეუმჩნეველი არ დარჩენიათ ნაცისტებს. მათ ეჭვი აიღეს ჩვენს კავშირზე ჰოლანდიელებთან და 1945 წლის 9 თებერვალს ჩრდილო ჰოლანდიის კუნძულ ტექსელზე გაგვიკეთეს სრული იზოლირება. ნაცისტებმა გვითხრეს, ეხლა რაღას იზამთ? მაგრამ აქაც მალე დავამყარეთ მეგობრული კავშირი და ჩვენთან ერთად ემზადებოდნენ შეიარაღებული აჯანყებისათვის. რა თქმა უნდა, ყოველივე ეს არალეგალურად ხდებოდა. ჩვენ წინააღმდეგობის საბჭოსაგან გვქონდა სათანადო ნებართვა იმის შესახებ, რომ თუ საჭიროდ მივიჩნევთ, გამოუვალი მდგომარეობის გამო, ნება გვეძლეოდა მოგვეწყო შეიარაღებული აჯანყება. ჩვენ კუნძულ ტექსელზეც კარგად გავითვალისწინეთ აქაური სიმაგრეები, სადაც ჩვენი ბატალიონის მებრძოლები იყვნენ განლაგებულნი.

ერთ დღესაც, აპრილის დასაწყისში, თავის საცხოვრებელ ბინაში დამიბარა ვასო ინჯიამ და დაწვრილებით გამაცნო გერმანელი სარდლობის ერთგვარი საიდუმლო ბრძანება, რომ ბატალიონის ნახევარი უნდა გაეგზავნა სამხრეთ ჰოლანდიის ფრონტზე მოკავშირეთა წინააღმდეგ, ხოლო ნახევარი კი უნდა დაეტოვებინა ტექსელზე ე.წ. მძევლებად. ინჯიამ არ დამალა ის საიდუმლოებაც, რომ თუ ფრონტზე წასული ბატალიონის ნახევარი უღალატებდა ნაცისტებს, ამ შემთხვევაში ტექსელზე დარჩენილებზე იძიებდნენ შურს. ასე რომ ყველას დახვრეტის მაგივრად სახრჩობელოები გველოდა. თან მკაცრად გამაფრთხილა ინჯიამ, რომ საიდუმლოება არავისთვის გამენდო.

რიცხვი არ დაუსახელებია, ოპერაცია როდის იყო მოსალოდნელი.

ინჯიასაგან უკან დაბრუნებულმა სასწრაფოდ ვაცნობე ეს ამბავი ლოლაძეს და ჩვენი კომიტეტის წევრებს. ყველამ საიდუმლოდ თავი მოვიყარეთ ე.წ. ვალდკაფის ტყეში და გადავწყვიტეთ ამ ბრძანებისათვის გვეპასუხა მხოლოდ და მხოლოდ შეარაღებული აჯანყებით. ლოლაძემ სასწრაფოდ მოუხმო არალეგალურად შერჩეულ ასეულების მეთაურებს და გააცნო არალეგალური ხელმძღვანელობის გადაწყვეტილება შეიარაღებული აჯანყების შესახებ.

როგორც ზემოთ ალვნიშნეთ, ამის ირგვლივ უკვე მიღებული გვქონდა წინააღმდეგობის საბჭოსაგან საჭირო ნებართვა. ვასო ინჯიამ როგორც მე მისი ,,სანდო კაცი“ არ დამიმალა ისიც, რომ ჰოლანდიიდან ან ე.ი.

კუნძულის მოსახლეობისთვის გერმანიაში წასაყვანად უნდა წაერთმიათ პირუტყვი და აგრეთვე, სხვა ძვირფასეული თუ რამე გააჩნდა მოსახლეობას და სხვ. ეს ბრძანება იმ წიგნის ავტორებმა არ იცოდნენ, რომელი ავტორებიც ჩვენი აჯანყების ისტორიაში ნაკლებად ერკვევიან.

დღეს იქნებ ბევრი ჰოლანდიელი გვადანაშაულებს იმაში, თუ რატომ ავჯანყდით ჩვენი მოკლე პასუხი კი ასეთია: ჩვენ რომ არ ავჯანყებულიყავით, ყველას სახრჩობელა გველოდა.

საქართველოში დღესაც ბევრი მოკლე მოსაზრების ადამიანი ასე მსჯელობს. როდესაც საბჭოთა კავშირი იმარჯვებდა, თქვენ სხვა გამოსავალი არ გქონდათ მაშინ აჯანყდითო. დავუშვათ რომ ეს ასე იყო, მაგრამ რომელი სულელი დადებდა სასიკვდილოდ თავს, ისიც ომის დამთავრებისას?

როდესაც საბჭოთა ქვეყნის ყოფნა-არყოფნის საკითხი წყდებოდა, მაშინ ჩვენ არალეგალური ორგანიზაცია გვქონდა ჩამოყალიბებული და აღნიშნული აჯანყებისათვის ვემზადებოდით. ვგრძნობდით ერთგვარ დანაშაულს, რომ გერმანულ მუნდირს ვატარებდით და შეძლებისდაგვარად ამას გამოვისყიდით, სხვა გამოსავალი ჩვენ არ გვქონდა. გერმანული მუნდირის ტარებით ჩვენ ტყვეთა ბანაკებიდან განვთავისუფლდით და სიცოცხლეც შევინარჩუნეთ, ვისაც რა შეეძლო, ის გააკეთა. მაგრამ ჩვენ, სამშობლომ (ე.წ. კ.გ.ბ-ემ) ვერ გაგვიგო. ამიტომ იყო, ჩვენი გაგზავნილი დელეგაცია რომელიც კუნძულიდან აჯანყების დროს ინგლისში გავგზავნეთ ჯერ მოკავშირეებმა დააკავეს, ხოლო შემდგომში საბჭოთა ორგანოებმა. ეს უდანაშაულო ადამიანები კომის ავტონომიურ რესპუბლიკაში გადასახლებით „დაჯილდოვდა", რომელთა ირგვლივ პირადად მე მრავალი დაკითხვითა და ერთგვარი პასუხისმგებლობით ძლივს ვიხსენი. ამ გადასახლებიდან გადავხედოთ მათ წერილებს.

წერილი გიორგი რეხვიაშვილის.

აკაკი მაჩაიძის

შვიდასორმოცდაათიდან ხუთასოცდაორი გმირის სიკვდილით დაეცა კუნძულზე და დღეს იქ განისვენებენ, ხოლო რაღაც სასწაულებით ცოცხლად მცირე ნაწილი — ორასოცდარვა მებრძოლი დავრჩით, ისიც კეთილშობილი ჰოლანდიელების დახმარებით და სამშობლოში დავბრუნდით. ნაწილი ჩვენი მეგობრებისა შუა აზიაში 1951 წელს გადაასახლეს.

იხილეთ მათი წერილები

ჩვენი ქვეყნის სასიქადულო მწერალმა გიორგი ნატროშვილმა პირველმა გამოაქვეყნა გაზეთ კომუნისტში 1946 წლის თებერვალ-მარტის რიცხვებში „ქართული ბატალიონი აჯანყება" მას მთელი საქართველო დიდი სიყვარულით შეხვდა. მალე იგი კ.გ.ბ-ში დაიბარეს და უბრძანეს ეს საქმე მეტად სახიფათოა რომანზე მუშაობისას ნაწყვეტებს აქვეყნებდა ჟურნალ-გაზეთებში და ნუღარაფერს დაწერო. გიორგი ხომ თვითონაც მონაწილე იყო დიდი სამამულო ომის, მაგრამ...

აქვე არ შეიძლება არ აღვნიშნოთ ბატონ რევაზ თაბუკაშვილისა და მისი მეუღლის მედეა ჯაფარიძის უდიდესი ღვაწლი ჩვენს ბატალიონზე.

რევაზ თაბუკაშვილმა მხატვრული ფილმი „ჯვარცმული კუნძულის" კინოსცენარი დაწერა და იგი გადაიღო ცნობილმა კინორეჟისორმა აწ განსვენებულმა შოთა მანაგაძემ.

როგორ არ ვახსენო აწ განსვენებული ბატონი მირონ ქოჩიაშვილი, რომელმაც უდიდესი ღვაწლი დასდო აღნიშნულ ბატალიონს და არანაკლები ზეწოლა განიცადა. მან გამოსცა ქართულად წიგნი „ქართველი პარტიზანები ჰოლანდიაში" და იგი რუსულ ენაზე ითარგმნა „Страници боевых подвигов".

აღსანიშნავია ბატონ პარმენ ხუბერაშვილისა და კოლია ყურაშვილის უდიდესი ღვაწლი, რომლებიც აღმოსავლეთ გერმანიაში ჩამოფრინდნენ საქართველოდან დაბა გოლდბერგში და ჩვენი ბატალიონის მთლიანი არქივი ჩაიბარეს და სამშობლოში ჩამოიტანეს (დღეს იგი დაბა მანგლისში, ჩემს საოჯახო მუზეუმში ინახება). მარადიული ხსოვნა მათ...

ამ მადლიერებით აღსავსე წერილს არ შეიძლება გამოვაკლო აწ განსვენებული კინოდოკუმენტალისტი ბატონი გიორგი ასათიანი, რომელმაც გადაიღო დოკუმენტური კინოფილმი „ჩვენი მეგობარი კორნელია".

ასევე მადლიერების გრძნობით მინდა აღვნიშნო ბატონ აკაკი მათიაშვილისა და ბატონ გია ჭუბაბრიას უდიდესი ღვაწლი. ასევე აწ განსვენებული ია მესხისა და იური ბენის საყურადღებო საგაზეთო გამოქვეყნებული მასალები.

ასეთივე ყურადღების ღირსია ბატონი ჯიბო ლომაშვილის უდიდესი ღვაწლი რომელმაც იმ დროინდელ ცენტრალურ კომიტეტის ხაზით მოინდომა ამ ბატალიონის ღვაწლის გამოკვლევა-შეფასება მაგრამ...



*ზურაბ ჯაოშვილი*

ვუძღვნი სახსოვრად ჩემს ძვირფას
მეგობარს ამხ. ევგენი არტემიძეს
/ზ. ჯაოშვილი/

პატარა სტალინელს!

დღეს საბჭოთა ქვეყანაში
როცა ჩემს თავს შენთან ვხედავ,
ვფიქრობ, შევძლებ, რომ შეგამკო
და წერასაც მიტომ ვბედავ.
საქართველოს სხვა გმირებიც
ათასობით აღუზრდია,
და არაა გასაკვირი
შენც რომ მათში აგირია.
ნეტავ იმ დედას, ვინაც რომ
გშობა, გაგზარდა, ეწვალა,
დღე-ღამეებს მუშაობდა,
რომ შენ რაიმე გესწავლა.
იმ მამას ეთქმის მამობა,
ვინც რომ შენთვისა ზრუნავდა,
ვუნც რომ შენ ხელსა გიწყობდა,
ციბრუტივითა ბრუნავდა
ჩვენ ქართველებს, მოქცეულებს
მტრისა უსაზღვრო სიღრმეში,
დაგვრჩენოდა მხოლოდ ნატვრა,
რომ გაგვჩენოდა ნუგეში.
ჩემთან ერთად გიწვალია,
გაგიცდია კვნესა-ოხვრა,
შესწრებიხარ მშიერ დღეებს,
არ შეგეძლო მიხვრა-მოხვრა.
ხედავდი შენი მოძმენი
ათასობითა კვდებოდა
ამ სურათისა მნახველი
მხეცი ფაშისტი ტკბებოდა.
იცოდი დღესვე ან ხვალე,
რიგი შენზე დადგებოდა,
მაგრამ შენი წრფელი საქმე
ერთ წუთს არ გავიწყდებოდა
მახსოვს შენი ძმური სიტყვა:
„მოთმინებაა საჭირო,
თუ გაუძელი, ჩვენც შევძლებთ,
მაგათი დედა ვატიროთ“.
მართლაც, დრო დადგა, მოგეცა,
განვიმსჭვალეთ ბრძოლის ნდომით,
განცვიფრებაში მოვიდა
ხალხი შენი მუშაობით.
არ იცოდი დღე არც ღამე,
თავი გქონდა დადებული,
რა იცოდნენ ფაშისტებმა,
გულს რა გქონდა ჩადებული.
მე მომსწრე ვარ, მინახიხარ
აღელვებულ-დაღალული,
გითქვამს, „თუ საქმე გაფუჭდა
უნდა გავიგმირო გული“.
ჩემს თავს არ ვნაღლობ, არ მინდა,
ვარდები ხალხის ცოდვაში,
თუ რომ გაგვიგეს მოგვხარშენ
როგორც ლობიოს ქოთანში.
მაგრამ იცოდი, სად იყავ,
ან ვისთან გქონდა საქმენი.
ქართველებში, შენ ძმებშიდა
არ ვინ ერია მავნენი,
შენ მეგობრებს ენდობოდი
მათ საქმენი არ დარიდეს,
რადგან ერის რწმენით იყვნენ,

ქართველები არ გაგყიდდნენ.
გაზეთ „ელვის“ წაკითხვაზე
ყველა გული კაჟდებოდა
და სამშობლოს სიყვარული
კიდევ უფრო ღრმავდებოდა.
თითო სტრიქონი გაზეთის
იყო შენი მოწოდება,
„უცხოეთში ვართ ბიჭები,
თავსა უნდა მოწონება“.
მუშაობამ შენმა, ძმაო
გვაჩუქა ხუთი აპრილი,
ფაშისტების სისხლმა მორწყო
ჩრდილოეთის ზღვის ნაპირი.
ბრძოლაშიდაც დაგინახე,
ვაჟკაცისა სახე გქონდა,
მიიწევდი წინ მეგდრადა,
შიში, რიდი არა გქონდა.
შენი ხმისა გაგონება
გვიკაჟებდა ყველას გულსა,
არ შეგეშინდეთ ბიჭებო,
ტყუილად ნუ გაიტეხთ გულსა!
რაც გვინდოდა გავაკეთეთ,
რაც დავთესეთ ხომ მომკევით,
შემდეგშიდაც გავიმარჯვებთ,
არ ჩამომრჩეთ, გამომყავით.
თუ რომ დავსუსტდით, დავეცით,
ვერ გაუძელით მტრისა ძალებს,
სამშობლოსა ვწირავთ თავებს.
და გაიგონ უცხოეთში
რა შვილებს ზრდის საბჭოეთი,
რომ მზადა ვართ სამშობლოსთვის
მტერს შევაკვდეთ როგორც ერთი.
აჯანყების დაწყების წინ
ჩვენ იმედიც გვახარებდა,
თუ ვინიცობაა დაგვძლიეს
ინგლისი დაგვეხმარება.



რადგან ორი წლის მანძილზე
კავშირში მათთან ვიყავით,
თანაც გვაძლევდნენ ბრძანებას,
თუ როგორა ვმდგარიყავით.
გვპირდებოდნენ დახმარებას,
თუ დაგჭირდეთ მოგვიხმეთო,
რომ იმ დღესვე ნაწილებით
თქვენ საშველად მოვიდეთო.
გაჭირვება განვიცადეთ,
მტერიც უამრავი ვნახეთ,
ხალხის პირით შეუთვალეთ,
მაგრამ დამხმარე ვერ ვნახეთ.
ბრძოლა გაგრძელდა თვეობით,
შურს იძიებდა ფაშიზმი,
ერთზე ას აგზავნიდა,
რომ დავეხოცეთ ამითი.
მაგრამ არმიამ წითელმა
შეუნგრია გულის კარი,
არ იცოდნენ, რაღა ექნათ,
აერიათ გზა და კვალი.
არმიაც მარშალ ჟუკოვის
მოადგა ბერლინს ამ დროსა,
და აიძულა ფაშისტნი
ჩაბარებოდნენ, ამ დროს
ფაშიზმის ბუდე ბერლინი
წითელ ფერში გაეხვია.
ამის მომსწრე გერმანელებს,
ყველას თავბრუ დაეხვია,
დროულ კაპიტულაციამ
ჩვენსკენ გადმოიხედა,
მოგვცა უფლება, წავიდეთ
საყვარელ სამშობლოსკენა.
შენ როგორც ნამდვილ სტალინელს
გიძღვნი გულითად მადლობას,
როგორც დღეს, ისე ყოველთვის
ვატარებ შენ მეგობრობას.
რომ დაგივიწყო ევგენი,

არ იქნება არ მოხდება,
რადგან საქმე შენგან ქმნილი
არასოდეს არ მოკვდება.
იდღეგრძელე, ძმაო ევგენ,
ასახელე ქართველი ერი
და უსურვებ სამშობლოსა
გაჩენოდეს შენებრ ბევრი.
გამარჯვებული იარე
და განაგრძე შენი თქმანი,
თუ დაგჭირდეთ, დაგვიძახე,
შენთანა ვართ შენი ძმანი.

ზ. ჯაოშვილი
ქ. გოლდბერგი /გერმანია/
1945წ. 24 აგვისტო, 312 სათადარიგო პოლკში ყოფნის დროს.

## მალე დადგება დღე განშორების

ძმაო ევგენი, განშორებისა
დღე დაგვიდგება დღესე ან ხვალე,
თუმც შეყრა ჩვენი არაა ძნელი,
თუ გული გულობს, შევხვდებით მალე.
მაგრამ ყოველი ჩვენი განცდები
მხატვრულ ფორმებში რომ გამოვხატო,
ამ მიზნით ვზივარ მე დღეს მარტოკა,
ვლამობ რითმები რომ გამოვსახო
გაივლის დღენი, თვეები, წლები,
რაც რომ გადაგვხვდა, დაგვავიწყდება?
მაგრამ ჩვენს ჯგუფსა ქართველებისას
შენი სახელი დაავიწყდება?
არა და არა, მხოლოდ იმიტომ,
რომ საქმე შენი უკვლავ ქმნილია,
რაც გავაკეთეთ, რითაც ვამაყობთ,



შენი ხელითა არს შექმნილია.
შენ მარტო არ ხარ, როგორც არასდროს
თან გყვანან ძმები ქართველთ გულები,
ნოე, არკადი, მამია, ვარლამ
და სხვა მრავალი შეფიცულები.
ისინი შენთვის თავს დებენ ყველგან,
საერთო საქმეს ეხმარებოდნენ
ვეღარ ძლებოდნენ ფაშისტთა ხოცვით
და მათ სისხლის სმას ეხარბებოდნენ.
დღეს, როცა ჩვენა გამარჯვებულსა
ვხედავთ სამშობლოს მშობლიურ მხარეთ,
ვზეიმობთ, ვხარობთ, ვამაყობთ კიდეც
რომ მის გულისთვის სისხლი დავღვარეთ.
დიდხანს დარჩება შთაგონებაში
სახე-სახელი უკვდავი შენი
და შენთან ერთად კუნძულ ტექსელზე
ჩატარებული ბრძოლანი ჩვენი.

ზ. ჯაოშვილი, 26 სექტემბერი, 1945 წელი /დას. გერმანია/

ჰოლანდიაში მებრძოლ ქართული ბატალიონის პარტკომიტეტის
მდივანს — ევგენი არტემიძეს

## სახსოვრად

შენ დიდება, საქართველოს მიწაო!
უკვდავი ხარ, იყავ, მარად იქნები,
შენს შვილების გმირულ საქმეს ღაღადებს
მატიანე ისტორიის წიგნები.
პატარა ხარ, სხვაზე უფრო მოსჩანხარ,
ყველას გულში შენი საქმე სწერია,
შენ ქართული საუკუნის შვილები
გიმღეროდენ და კვლავად გიმღერიან.

მუდამ ყველა შურის თვალით გიცქერდა,
გაოხრებდა, შენს მოსპობის მდომელი,
სისხლსა გწოვდნენ: სპარსნი, თურქნი, მონგოლნი,
ტანჯვა გქონდა მკვეთრი, განუზომელი.
გაოხრებდნენ — მაინც არ ოხრდებოდი,
გულს გიკლავდნენ — მაინც გქონდა ლომგული,
შემოსეულთ აღარ ეჯავრებოდი,
ვერას გვნებდა შიგნით მტერი — ორგული
თქვენ დიდება, საქართველოს შვილებო!
სახელოვან ივერიის მოდგმისა,
ას კაცს ერთი ამარცხებდით გულდაგულ,
მტერმა, თქვენით ქართველნი ვერ მოსრისა.
მტერი ასად იყო მოჭარბებული,
თქვენ კი მუდამ თითზე ჩამოსათვლელი,
გაქცეული, შიშით დამარცხებული
მაინც არვის არ უნახავს ქართველი.
საქართველოვ! განა დაგავიწყდება?
დიდ დავითის ღვაწლი მუდამ უკვდავი,
გმირთა გმირი სააკაძე გიორგი,
ერეკლე და სხვა ბევრ ვაჟკაცის მკლავი.
განა მარტო გაქვს უკვდავი წარსული?
დღესაც სახელს იხვეჭს შენი გმირები,
არსად არის მხარე, სისხლით მტრებისა,
რომ არ რწყავდნენ საქართველოს შვილები.
ჰოლანდიის ერთ-ერთ კუნძულ ტექსელზე
ქართულ მკლავის ძალამ ცას მიაღწია,
დაანგრია ფაშისტური ბორკილი,
მიხაკისფერ ჭირს თავი დააღწია.
ერთი იყო მიზანი — გამარჯვება,
ან სიკვდილი, სიკვდილი დევგმირული,
რომ ქართული ისტორიის ფურცლებში
უკვდავვეყოთ სული ზვარკად წირული.
წინ უძღოდა გმირი სახელოვანი,
სტალინური ეპოქის შევარდენი,
გარდუტეხი, საქართველოს ნაწრთობი
საარაკო ვაჟკაცობის ჩამდენი.



ქართველები — შვიდას ორმოცდაათი
ალიმართა ვით უტეხი კლდეკარი,
ბრძოლა იყო, ბრძოლა ჯოჯოხეთური,
იქ გამოჩნდა ბევრის მკლავი მედგარი.
პირს იბანდი ქართველთ სისხლით ტექსელო,
ისინი კი მტკიცე იყვნენ ფოლადზე.
იქ დაეცა ვაშაკიძე, ჯანჯღავა,
გუჯაბაძე და შალიკო ლოლაძე,
ერთი გმირი ექვს ტანკს შეეჭიდება,
ერთ ყუმბარით მუხლუხი განგრია.
შედრკენ სხვანი, ვერ გაბედეს წამოსვლა,
მან ურჩხულებს პირი უკან უქცია.
მებრძოლთათვის იყო დაუვიწყარი,
მათ სახეზე უკვდავ სხივის შემფენი,
ვინც დაიხსნა ქართველები გასრესას
ეს შენ იყავ — არტემიძე ევგენი!
შენ სიცოცხლე გმირო სახელოვანო,
შესძელ ძმების მოგერჩინა იარა,
თვით ქვესკნელსაც დაანგრევდა ის ძალა
რამაც თქვენს თავს ტექსელს გადაიარა!!!
ასი მკლავი, ასი გული გქონია,
გარდუტეხი მძლავრი, გარკინებული,
შენ სიტყვებით ვერ შეგაქებ, რაც ხალხის
გონებაში და ფიქრში ხარ ქებული.
მაშ დიდება, მარად დაუვიწყარი,
გმირებს, ვინაც სისხლით მორწყო ტექსელი.
შენ სიცოცხლე ტკბილი და უწყინარი,
შენ, ვინც ბრძოლით გამარჯვება შესძელი.

1946 წლის 28 მარტი
ქ. თბილისი
ავთანდილ ცომაია

## სახსოვრად!...
## ევგენი არტემიძეს

ვიცი, ვერ შევძლებ შენს შექებას პატარა კალამით,
ეგ შენი სახე მეტი ქების ღირსია უფრო,
რა ვქნა, არა ვარ მე პოეტი ენამეტყველი,
არც მაქვს უფლება ჩემებურად დაგისაკუთრო
სულ სამი კვირა არის მხოლოდ, რაც გაგიცანი,
უჰ, როგორ მიყვარს ის დღე ის წუთი, როცა მოხვედი,
ყოველ ნაბიჯზე თვალწინ მიდგას შენი ამოსვლა,
ვიჯექ ოთახში და თამამად იქ შემოხვედი,
არც მე გიცნობდი, არც ვიყავი შენთვის ნაცნობი,
რამდენჯერ თუმცა მინატრია!... სადმე მენახა?
ხმა შენი სადმე მომესმინა და მებაასნა
ან შორიახლო შენი ჩრდილი მე ჩამემარხა.
რაღაც შემთხვევით გაგიცანით ყმაწვილო ვაჟო!
მოწმედ გიწვევდი ერთ საქმისა დასაზუსტებლად
და რა ვიცოდი, ჩემის სახელით ვწერდი სატანჯველს,
შენი გაცნობა თუ სულითაც დამასუსტებდა.
მე ვიყავი მკაცრი, არავის თავს არ უყადრებდი,
დიდი ხანია, რომ სიყვარულს ხელი ავკარი
და რა ვიცოდი, მომნახავდა კვლავ ჯადო მისი
და გულს ეკვეთდა, როგორც ბასრი, როგორც აფთარი.
გაყინულ გულზე შენ მზის სხივი შემოანათე,
გაადნე იგი ერთი ნახვით, ერთი საუბრით.
რაც გაგიცანი, მე იმ დღიდან მწარედ ვიტანჯვი,
მყუდროება დაარღვიე აურზაურით.
მიყვარხარ მისთვის, რომ იუდას მკერდში ეკვეთე,
მისმა ბრჭყალებმა არ მოგლუნა, არ შეგაშინა.
მიყვარხარ მისთვის, რომ მტერს გული შენ გაუნგრიე,
მაშინ როდესაც ყუმბარები გადმოგიშინა.
ვამაყობ შენით და სიხარულს გული ვერ იტევს.
მსურს, გავაყრუო შენზე ქებით ყველა ქუჩები,
მაპატიე რო არა გკითხე და უნებლიედ
მაგ მაცდურ ბაგეს დაემთხვია ჩემი ტუჩები
შენ კარგი არ ხარ... ვერ გაგიგებს ყველა ჩემებრად,
სხვისთვის უბრალოვ, ჩემთვის დიდი განძეული ხარ,
გთხოვ, ნუღარ გიკვირს, რათ გაფასებ სხვაზე ძალიან,
ნუღარ გიკვირს, რომ მებრძოლო, ძლიერ მიყვარხარ.

*ვერა ჭიჭინაძე*

## ბრძოლის ჟამი

ორმოცდახუთი წელია, იყო აპრილის ხანიო,
დაღამდა რიცხვი ხუთისა, პირველ საღამო არისო:
შენ ახმაურდი რადიო, გადაიტანე ხმანიო,
გადადი დიდსა რუსეთსა, იქ შემოჰკარი ზარიო.
უამბე წითელ არმიას ეს აქაური ვალია,
ჰოლანდიისა მხარეზე, ტექსელს ქართველნი არია,
გეგმა აქვთ ნამუშევარი, ორი წლის ხანი არია:
უნდა დახოცონ ნემცები, ადინონ სისხლის ღვარია.
რაც იმათ უყვეს ჩვენს ძმებსა, ეხლა ჩვენს ხელში არიო,
შეიარაღდენ ქართვლები, რომ მტერს თავს დასცენ ზარიო;
კიდევ ელიან ბრძანებას, ჯერ ცოტა ადრე არიო;
აგერ თან კაციც მოვარდა, ვით ნიავ ქარიშხალიო.
დავიწყოთ, ძმებო, ჩვენ ბრძოლა, დაგვიდგა ეხლა ჟამია.
გაჰქონდა თოფებს გრიალი, ყუმბარებს ადის ალია;
თავბრუ დახვეულ ნემცებს ვერ გაუგიათ გზანია;
გათენდა ღამე ნაომი... ნემცები ყრია მკვდარია.
ერთი მოგვიკვდა ქართველი გმირი ლომშესადარია,
გოგია ფოთოლაშვილსა ორი არ ყვანდა ცალია,
ძმებს შემოგვაკვდა შემთხვევით, არ იყო სხვისი ბრალია,
ჩავითათბირეთ ქართველებმა მზის ამოსვლისა ხანია.
უნდა ვიომოთ, ჩვენ ძმებო, ჯერ კიდევა გვაქვს ვალია,
ნემცების ჯარშიც მივიდა ტელეფონების ხმანია,
ადექით გერმანელებო! თავზე დაგვეცა ზარია...
ამოგვწყვიტეს ქართველებმა გვადინეს სისხლის ღვარია.

ვა... რა გმირულად იბრძვიან ტექსელს ქართველთა ჯარია,
საცა კი შეხვდათ ნემეცი, ყველას მოაჭრეს თავია,
რაოდენობით ცოტანი, შვიდასი მეომარია:
ადგა ნემცების ნაწილი, შვიდი ათასი არია.
კიდევ სხვადასხვა ძალები, მეზღაურების ჯარია,
მოდიან, წინ მოუძღვით: ტანკი, ქვემეხი, ფარია.
თან შიშობა ნემცების ჯარი, თვალებში მოსდით წყალია...
ვა.. თუ გაგვწყვიტონ ყველანი და ამოგვთხარონ თვალია.
მისთვისა იბრძვიან ქართველები, წინა წლისა აქვთ ჯავრია,
ჩვენ, რომ უხოცეთ მათ ძმები, სისხლი ვზღოთ, ჩვენი ბრალია.
მოვიდნენ ტექსელს ნემცები, დახვდათ ქართველთა ჯარია;
გაჩაღდა ბრძოლა ძლიერი, ბრძოლა თვალთ უნახავია.
იწვება ტექსელს მიდამო, ედება ცეცხლის ალია,
თუ, ქართველს ერთს ამარცხებენ, ათი ნემცი მკვდარია:
არტემიძე გვყავს ცალ მხარეს, გვერდზე ნოზაძე მდგარია,
იქვე არის გუჯაბიძე, მათი ნაფიცი ძმანია.
პაჭკორია ყავთ მზვერავად, შევარდენივით ჩქარია,
უცქერის გაფაციცებით, რომ მტერს დაავლოს თვალია;
თანაც ვაშაკიძე შალვა ტყვიამფრქვეველს მართავს წინა,
იბრძვის ჯოჯიშვილი გოგი, ვაჟკაცია, ვითა რკინა.
აკაკანებენ ტყვიამფრქვევს, მტერს არ უშვებენ წინაო,
არტემიძემ და ნოზაძემ ხალხს გადაავლეს თვალიო,
ღიმილით ეუბნებიან: მაღლა არ აყოთ თავიო,
ჯერ უნდა ექვსმა ვიომოთ, ეს ბრძოლა ჩვენი ვალიო.
ნახეთ ნაომი ამათი, მტერი მრავალი მკვდარია:
როგორ დახოცეს იმდენი, ან რისა ჰქონდათ ძალია;
ემატებოთა ნემცემს ახალ-ახალი ჯარია,
ევგენი მაშინ დაფიქრდა: საქმე არ შემხვდეს შავია...
მან ზურგშიც კაცი გაგზავნა, საცა ქართველთა შტაბია,
თან მოკავშირეც მოვარდა, გული ჰქონია ქვისაო;
მედგრად იყავით ბიჭებო, არ შეგეშინდეთ მტრისაო,
თუმცა დღეს ძლიერ მოგვაწვა ჯარები ნემცებისაო.
და დატრიალდა ლოლაძე, კაპიტან ქართვლებისაო,
უყვარდა ომი ფიცხელი, სწრაფად მოსპობა მტრისაო;
ნუ დავივიწყებთ ბიჭებო, ჩვენს ძმას ეგეთსა გმირსაო,
დაუდგა გვერდზე გონგლაძე, გმირია ქართვლებისაო...



შეჰყურებს მებრძოლ ბიჭებსა, თან ულიმებდა პირსაო,
გამოდით ჩემკენ ბიჭებო, ვისაც ჯავრი გაქვთ მტრისაო;
უნდა ვაცნობოთ ნემეცებს უნარი ქართვლებისაო,
დედა ვერ გაზრდის მეორეს, ან იმისთანა შვილსაო.
იქ ბერაია იბრძოდა, დროშას არ უშვებს ძირსაო,
ბრძოლის ველს იდგა კლდესავით, შიში არ ჰქონდა მტრისაო,
იბრძოდა გამწარებული, სისხლი რომ ნახა ძმისაო;
ჯარი მოაწვა მრავალი, ურიცხვი ნემეცისაო.
ჩვენ, ვთათბირობთ ქართველები, ურთიერთ ვაძლევთ პირსაო,
როგორ ბრაზობენ ნემცები, ხორცზე იდგამენ პირსაო;
ნუ თუ არ ხვდება ქართვლებსა, რომ არ იღებენ ხმასაო,
გულმკერდში მუჭას იცემენ, თავზე იგლეჯენ თმასაო.
თან თათბირობენ ნემცები, დაბლა იღებენ ხმასაო,
ვერ დავამარცხებთ ქართველებს სიმართლის მქონე ხალხსაო,
იბრძვიან სამშობლოსათვის, არა ზოგავენ ძალსაო,
თუ უკან არ დავბრუნდებით, ყველა დაგვეჭრა თავსაო.

ლადო სეხნიაშვილი
13.5.45 კუნძული ტექსელი, სოფ. დევალი.


*ლადო სეხნიაშვილი*


*დგას: ასლან წილოსანი*
*ბარნაბ ლომიძე*

ევგენის!...

ძმა არტემიძე ევგენი, დიდო იმედო ჩვენია,
სიმართლის მქონე ვაჟკაცო, ვერ დაგამარცხებს მტერია.
ორმოცდასამ წელს გამოჩნდა ეგ ვაჟკაცობა თქვენია,

არალეგარულ პარტიას მტკიცედ მოჰკიდე ხელია.
მეექვსე ათასეულში ყველა ქართველი ერია,
კარგად სრულდება სულ ყველა, ევგენ, ბრძანება თქვენია,
რომ მუშაობდი ფარულად, გყვანდა მრავალი მტერია,
ებრძოდი უსამართლობას, გამოცდილება შენია.
გსურდა, რომ ადრე მოგესპო კაცობრიობის მტერია;
შეჰქენი პარტიზანებად ჰოლანდიისა ერია,
ინგლისს გაგზავნე დეპეშა, ცოდნოდათ საქმე შენია;
თანაც მისწერე სუყველა, რაც რომ თავს გადახვდენია.
ადგილის გეგმაც მიეცი, დესანტი დასხან ძირსაო,
ჩვენ დაგიხვდებით ქართველები, რიდი არ ჰქონდეთ მტრისაო,
ინგლისი პასუხს გიგზავნის, მადლობას გიხდის დიდსაო.
მანდა ყოფილხართ ქართველები, შვილები საბჭოისაო.
ევგენი კარგად მუშაობს, ძილი არ ჰქონდა თვალზედა;
უშიშრად იყო ევგენი, სხვა ფორმა ეცვა ტანზედა.
ხან შეხვდა ღამე ისეთი, ქვა იყინება ქვაზედა,
მგზავრობდა პარტიზანებთან, თვალი ეჭირა გზაზედა...
რომ არ შემოხვდეს ნემეცი, ხელი არ ავლოს მკლავზედა.
ეს რომ გაეგო ნემეცებს, საქმე ჩაეგდო ხელშია...
სულ ამოგვწყვეტდნენ ქართველებს, დანების ჩხვლეტით ყელშია,
მაგრამ ვიყავით კრძალულად, საქმე რჩებოდა ჩვენშია.
ხშირად გვნახავდით ევგენი, გვესაუბრები ტკბილადა,
თან გვარიგებდი თქვენს ძმებსა, ყველა იყავით ფრთხილადა...
თან გქონდათ „ელვის" ფურცლები, წაგვიკითხავდი ღამითა
სიტყვას გვაძლევდი ევგენი, თანაც პირობას ამითა...
ჩვენ დავეხმაროთ პარტიზანებს, რაც შეგვეძლება ამითა...
დრო მოვა, მტერი გავწყვიტოთ, სამშობლოს ვნახავთ თვალითა,
ორ წელს ვიყავით ცანტფორში, ქართველებს გვცნობდენ ყველას.
ხალხში ვქმნით აგიტაციას, საქმეს უნდა მალე შველა.
სუ აიძულეს ნემცები, სიყვარული აქვთ ჩვენია,
გადაგვიყვანეს სხვა ადგილს, გზა გავიარეთ გრძელია;
მივდივართ ახალ ადგილას, იქაც გვაქვს საქმე ჩვენია...
გავედით კუნძულ ტექსელზე, ადგილს დავავლეთ თვალია...
გარშემო ზღვაა მდებარე, ირგვლივ ფაშისტის არია,
ტექსელის მოსახელობა ცხრა ათასამდე კაცია,
ევგენიმ მოსახლეობას იქაც გააცნო თავია,



შექმნა იქაცა პარტია, კომიტეტები სხვანია.
ჭერქვეშ მუშაობს ევგენი, შიშს არ მისცა თავია,
ფიქრობს ევგენი ხშირადა, მტერს ამოთხაროს თვალია.
ევგენ! გისრულებთ ბრძანებას, გვიყვარს ჩვენ თქვენი თავია,
დახარჯე შრომა ჩვენზედა, და არ დაზოგე ძალია.
დრო მოდის, მოგვიახლოვდა, მტერს ამოვთხაროთ თვალიო,
ორმოცდახუთ წლის ხუთ აპრილს შეკრიბე შენი ჯარიო,
ევგენ, შენ ათასეულში შვიდასი მეომარიო,
სუყველა მარჯვე ბიჭები, გულითაც მეგობარიო.
ევგენიმ ხალხს დაუარა, ყველას დაავლო თვალია,
ძმებო, ჩვენ ბრძოლა დავიწყოთ, ნემცებს აქ დარჩეთ თვალია,
ვიძლევი ბრძოლის ბრძანებას და იმედი მაქვს თქვენია.
გინდ გვიბრძოლია თბილისში, კარზე მომდგარა მტერია,
გინდა ვიბრძოლოთ უცხოეთს, მით ეგეცა ვალი ჩვენია,
ფრონტი გახსენი ტექსელში ბრძანება იყო თქვენია;
მედგრად ვიბრძოდით ქართველები, ჩვენ იმედი გვაქვს თქვენია.
შვიდი ათასი მტერი გყავს, შვიდასი კაცი შენია.
თვენახევარი გაგრძელდა ბრძოლა ასეთი ცხელია,
მტერმა დატოვა ბრძოლის ველს სამი ათასი გვამია,
ჩვენც ვნახეთ დიდი ზარალი, ხუთასამდე გვყავს მკვდარია.
ევგენი, გილოცავ სიმხნევეს, გამარჯვება თქვენია,
უკან დაბრუნდნენ ნემცები, დამარცხებული მტერია.
დღეს კი გაფასებთ ევგენი, ეს ვაჟკაცობა თქვენია,
მანგლისის მხარეს ნაზარდი, აზრის მქონე და ბრძენია.
მე მინდა სრულად ავწერო, ევგენ, გმირობა თქვენია,
ბრძოლის ველს გნახე ევგენი, მტერს გულს ურჭობდი დანასა,
მე გულითა მსურს შევაქო ვაჟკაცებს თქვენისთანასა,
რომელმა დედამ გაგზარდა, ტკბილად გიძახდა ნანასა.
არ ვფიქრობ დედა გაზრდის შვილსა ევგენისთანასა,
თუ თქვენ იყავით ასეთი, არ ვიფიქრებდი ამასა,
გისურვებთ სახლში დაბრუნდეთ ნახავ დედას და მამასა;
ეს საქმე ყველამ გაიგოს, დაგიფასავდნენ ამაგსა.
აწ შენ ღირსი ხარ ევგენი, დაბრუნდე შენსა ალაგსა:
მიხვიდე, გაინავარდო მანგლისს მიდამოს მხარეო,
გალმივ გახედო მთა მინდორს, გუნება გაიხარეო,
გაგვიხსენებდე ჩვენ, ძმებსა, ერთად რომ სისხლი ღვარეო.

გავმართოთ ტკბილი ქეიფი, ღვინო დავლიოთ კახური;
თან გავიხსენოთ წარსული, ის ჩვენი თვალით ნახული,
თან თვალზე ცრემლი გვდიოდეს, გაგვახსენდება ძმებია,
უცხოეთში რომ დავტოვეთ ჩვენი გმირების ძვლებია.
გენაცვალე კუნძულ ტექსელო, ქართველების ბინაო,
რომ ჩვენები ძილშია, წარმომიდგები წინაო,
მანდ დაგიტოვეთ ჩვენ ძმები, ველარ დაბრუნდნენ შინაო,
სამშობლოს თავი შესწირეს, ტექსელს მიიღეს ბინაო.
ძმათა სასაფლაოსთან ლოლაძე გიდგათ წინაო,
ხშირად გიხსენებთ მკვდრებს ძმებო, ცრემლი არ შრება თვალშია,
ტექსელს დავტოვეთ სახელი, ჰოლანდიისა ხალხშია,
ბრძოლისა გმირნო, მამაცნო, მტერს ზარსა სცემდით თავშია.
რომ იჭრებოდა ვაჟკაცი, თავს მოიკლავდა ძალათა,
ცოცხლად დავგირჩა ევგენი, არტემიძეა გვარადა.
ატარებს, ძმებო თქვენს სახელს, არ დაგივიწყებთ თავათა,
ევგენის უყვარს სიმართლე, არ იხსენება ავათა.
ზოგს ბრძოლა არაფრათ უჩანს, ვინც არა ნახა თვალითა,
სახსოვრად გიწერ ევგენი, მე შეგაფასე ამითა,
ვინც რომ არა არის მომქმედი, მე არ შეგაქებ ძალითა;
ვინც უღალატოს ევგენის, ცრემლი ედინოს თვალითა.

ლადო სეხნიაშვილი
კუნძული ტექსელი

სიზმარი, რომელიც ნახულია ფაშისტების
კლანჭებში ყოფნის დროს

ლექსი
სიზმარი

ვახშამი ვჭამე, დავწექი
და გადვიქეცი ძილადა,
დედიკო ვნახე სიზმარში,
ვითომ მკოცნიდა ტკბილადა.
ვნახე კიდევ ჩემი შვილი,



ფერ-მიხდილი სახე ჰქონდა,
შეშლილივით მიცქეროდა
და შიშისგან თითქოს კრთოდა.
ჩემი ცოლი თმა გაშლილი
თითქოს რაღაც მემდუროდა,
შავით იყო შემოსილი
ლაპარაკიც არ უნდოდა.
იქვე ჩემი პატარა ძმაც
მოწყენილი იჯდა სკამზედა,
ხელი თავზე შემოედო,
ფიქრობს დაკარგულ ძმაზედა.
მაშინ დედამ შემომძახა,
შვილო, მოგიკვდეს დედაო,
სად დამეკარგე ამდენ ხანს,
სიზმარშიც ველარ გხედამო,
ჩემმა შვილიკომ იქავე
შემჩივლა გულის ტკივილით.
სად დამეკარგე მამილო,
რატომ მომკალი ტირილით.
ამ სურათის დანახვაზე
კილამ გადველი ჭკუაზე,
ამიდუღდა უცებ გული,
ცრემლი მომერია თვალ.ზე

და ჩემი დაც საცოდავი
ღიღინებდა გიტარაზე,
სწუხდა თავის დაკარგულ ქმარს,
ცრემლს აფრქვევდა თავის ძმაზე.
საცოდავი ჩემი ცოლი
წამოვიდა ჩემსკენ ნელა,
უნდოდა, რაღაც ეამბნა,
ველარ ამოიღო ენა,
მაგრამ ძალა მოიკრიფა,
კვნესით მითხრა საყვედური,
რათ დამტოვე, არ გრცხვენია,
რატომ მომიკალი გული.

რაც წახვედი, მე მას შემდეგ
დამეკარგა სიხარული,
დღე და ღამე შენზე ვფიქრობ,
დამეჩაგრა ნორჩი გული.
ამის შემდეგ ნურსად წახვალ,
გამახარე დაჩაგრული,
გავიხსენოთ ის წარსული,
ის პირველი სიყვარული.
და ამ დროს კიდეც გათენდა
გამოვახილე თვალები,
ვერც დედა ენახე, ვარც შვილი
ველარც მეზობლის ქალები.
ასე ამგვარად დასრულდა
სიზმარი ჩემი ნახული
გისურვებთ საქართველოში
ღვინო შეგვესვათ კახური.

ჩაწერილია უცხოეთში ჰოლანდია ქ. ცანფორტბად
ე. არტემიძე

## ბ ა ლ ა დ ა

ბალადავ, ჩემო ბალადავ,
თუჯის დიდ ქვაბში ნახარშო,
„შენ გენაცვალოს" თბილისის
ბიტკი „კატლეტი და ხარჩო".
შენი დანახვით ჩვენ ტყვეებს
გვახარებს, თანაც გვამხნევებს,
შენით რომ მაინც ვძღებოდეთ
„სხვას არ ვინატრებთ არაფერს".
თუმცა კვლავ თვალ-წინ გვიდგია
წინათ ნაჭამი ნანახი,
ჩახოხბილი და საცივი,
თიხის ჯამებით ჩანახი.



მაგრამ ესენი სუყველა
ჩვენთვის ამჟამათ მკვდარია,
ამიტომ მათი სიკარგე
„შენთან რა შესადარია?"
შენ სიმბოლო ხარ ტყვეობის,
ტყვე ხალხის მეგობარია,
შენ უკვე კარგად გიცნობენ
უკრაინის და ყირიმის მთა და ბარია.
უკრაინაში მოგნათლეს,
სხვაგანაც სახელს გიქებენ,
მზარეულების ის გვიყვარს,
როცა ძირიდან გიღებენ.
კარტოფილს მოგაყოლებენ
და ნატვრას შეგისრულებენ,
იკურთხოს მისი მარჯვენა
მათი ჩერბაქი მსხვილ-ტარა
შენმა და მათმა სიკეთემ
გამოგვაცოცხლა პატარა,
ფაშისტთ კლანჭებში მთა-ბარი
თითქმის სულ ფეხით გვატარა.
ჭკუისა ამოსავსებო,
გამხარებელო გულისა,
ცხიმ მოკლებულო, უბრალო
ანაცერი ხარ პურისა.
მაინც კარგი ხარ, მიყვარხარ
ვით სიყვარული გულისა,
შენ საარსებო წყარო ხარ
ჩემებრად დაჩაგრულისა.
შიმშილისაგან მხსნელი ხარ,
როგორც მალამო გულისა,
შენს მოლოდინში ჩვენს შორის
არის საუბრის საბაბი,
ცხელი ხინკალი, სასისკი,
პერაშკები და ქაბაბი.
მეგრულ ხაჭაპურს ვახსენებთ,
ვმსჯელობთ მოხევურ ქადაზე,

და ვძღებით მშიერ-მწყურვალნი
მოსულნი ჭამის მადაზე.
ვერ შევძლე შენი სახელი
მეთარგმნა ქართულ ენაზე,
ამ წუთში შენზედ ოცნება
უფრო კარგია ყველაზე.
თუ სამშობლოში დავბრუნდი,
უნდა მოვხარშო ვედროში
და შენს ერთ ლიტრას არ გავცვლი
ოცდაათ ქილა ერბოში.
უბრალო კოვზით უპუროთ
შევხვრიპავ იქვე ცეროში,
და მოგიგონებ ამ გვარად
ჩემს მზიურ საქართველოში.

ბ. ლომიძე
10.6. 42. ჟიტომირის ტყ. ლაგირი

რ. ცუცქირიძე

აჰხსოვს ტექსელის მიწას!

ჰოლანდიის პატარა კუნძულ ტექსელზე ფაშისტებთან
უთანასწორო ბრძოლაში გმირულად დაცემულ
და სამშობლოში ცოცხლად დაბრუნებულ ქართველ
მებრძოლებს ვუძღვნი ამ სტრიქონებს.

ყოველ ოთხ მაისს ჰოლანდია სუნთქვას შეწყვეტს და—
ქართულ საფლავებს მწუხარებით ესალბუნება.
ყოველ ოთხ მაისს მიწის ყველა ძარღვი ფეთქდება.
რადგან გულიდან ცხელი სისხლი ეხმაურება.
ყოველ ოთხ მაისს ლოლაძეს და მის გმირ მეგობრებს
ჰოლანდიური ყვავილები გულზე ეყრებათ,
აქ, სამშობლოში, დაბრუნებულ თანამბრძოლებს
მდუღარე ცრემლი ემატებათ სისხლში წვეთებად,



უცხო დედები საფლავს ტკბილად ჩასჩურჩულებენ,
მუხლმოდრეკილი ქალიშვილი სიყვარულს ფიცავს,
შენ ისიც გესმის, ზღვის ტალღები რას დუდუნებენ,
ქართველთა სისხლით დაბანილო ტექსელის მიწავ!...
შენ კარგად გახსოვს, მონებივით როგორ მორეკეს
ტყვე ქართველები, ომის ცეცხლში მძიმედ დაჭრილნი,
და გახსოვს, როგორ დაეძებდნენ შენში მოკეთეს,
ფაშიზმის უღლის გადაგდების ჟინით ანთილნი.
შენ ის დღეც გახსოვს, რაიხსტაგი როცა დალეწეს,
მის ნანგრევებზე აღიმართა ალამი წმინდა,
ჰოლანდიაში, ზღვაში შეჭრილ „ჯვარცმულ კუნძულზე“,
ქართველთა სისხლით კვლავ ირწყოდა ტექსელის მიწა.
მათ სისხლის ფასად შენ სიცოცხლე შეინარჩუნე,
ფაშისტ ჯალათებს არ აცალე შურისძიება,
ტყის ბილიკებმა შეიწოვეს კვნესა ქართული,
რაც ვაჟკაცურად დაარხიეს გულის სიმებმა.
ტყის ბილიკებმა შეიწოვეს კვნესა ქართული,
შენ შეიწოვე, მიწავ, ცხელი სისხლის წვეთები...
და შენ გაიგე ქართველ ერზე ტყვილად არ თქმულა
სამშობლოს სუნთქვით საზრდოობსო მისი ფესვები!
დღეს შენს მიწაზე მიხაკები უხვად ხარობენ,
ქართულ მიწაზე კეკლუცობენ თეთრი ვარდები.
ჩვენი დედები თქვენს დედათა მსგავსად ამბობენ,
„მშობელო მიწავ, ცეცხლით ნუღარ აელვარდები!“
მილიონების სისხლის ფასად მზე კვლავ ანთია,
ნურვინ ეცდება დაგვიბნელოს მისი ნათელი,
იცოდეს ყველამ: ის გმირები მწყობრში არიან,
რაიხსტაგზე რომ წააწერეს მათი სახელი,
ვინც დაამსხვრია ფაშისტების დამპალი ბუდე
და მოაშორა მშობლიურ ცას ცეცხლის ენები,
ვინც სისხლის წვეთით დაიხატა სამშობლო გულზე,
მშვიდობის დილა მოგვილოცა ამოკვნესებით...



ლევ ველლემანი



სიტკე კინგმა

ბატონი ლევ ველლემანი

პატივცემულო მკითხველო!

მინდა და დიდი სურვილიც მაქვს ამ წიგნის გამოქვეყნების საშუალებით უდიდესი და ღრმა პატივისცემით არ დავასახელო ჩვენი (ტექსელის აჯანყებულთა) მეორე სამშობლოს ჰოლანდიელი მეგობრების უდიდესი ღვაწლი აღნიშნული წიგნის გამოცემისათვის.

ბატონი ლევ ველლემანი და სიცკე კინგმა თავის მეგობრებთან ერთად, რომლებმაც უდიდესი ღვაწლით საშუალება მომეცა სისრულეში მომეყვანა ჩემი დიდი ხნის ოცნება და გამომექვეყნებია აღნიშნული წიგნი.

ბატონი ლევ ველლემანი თავის ჰოლანდიელ მეგობრებთან ერთად და ანსამბლ ,,კერეონის'' ხელმძღვანელი, ბატონი ლევან გოლიაძე, ანსამბლის მონაწილეები ჯემალ მუსერიძე, ლევან სამყურაშვილი, ზაურ გოგოლაშვილი და მერაბ სამყურაშვილი მეწვივნენ დაბა მანგლისში. მათ დაათვალიერეს მანგლისის შესანიშნავი ბუნება, ფიჭვნარი და მოიხიბლნენ სიონის ტაძრის ნაგებობის გაცნობით.

მათ მეგზურობას უწევდა მანგლისის საკრებულოს თავმჯდომარე ბატონი ვახტანგ მჭედლიძე.

ჰოლანდიელ მეგობრებმა და ანსამბლის წევრებმა დიდი ინტერესით დაათვალიერეს ჩემი საოჯახო მუზეუმი და შთაბეჭდილების წიგნშიც მეტად გულთბილი ჩანაწერებიც დატოვეს. ამ შეხვედრის უხერხული ხელმოკლეობის გამოდან, რომ გამოვსულიყავ ბატონმა ვახტანგმა და მისმა მეუღლემ ქალბატონმა ლეონინა მჭედლიძეებმა მათ



საპატივცემულოდ შესანიშნავი ბანკეტი მოაწყვეს ჩემივე ბინაზე და ანსამბლ ,,კერეონმა'' შესანიშნავი სიმღერებიც შეასრულეს.

ბატონ ლევ ველლემანი ღრმად ჩასწვდა ჩვენი აჯანყების მიმოხილვას, თუ როგორ ვებრძოდით ჰიტლერულ ურჩხულს, შორეულ საქართველოს შვილები ჰოლანდიაში. ნათლად წარმოიდგინა დღევანდელი ჩვენი მძიმე მდგომარეობა და ბოლოს იმოქმედა ისე, რასაც ზემოთ აღვნიშნავ. მინდა პატივცემულო მკითხველო გულახდილად ვაღიარო, რომ არ მყოფნის სიტყვები თუ როგორი მადლობით ავსახო ბატონ ლევ ველლემანის უდიდესი ღვაწლი, სამწუხაროდ ცოტაა მსგავსი ადამიანები ამ ქვეყნად.

ჩვენი აწ განსვენებული პოეტი იოსებ ნონეშვილი ამბობდა ,,რომ შოთა იყოს ცოცხალი უთუოდ დავესესხები''-ო, მეც მის მსგავსად ვიტყოდი, რომ ბესო ჟღენტი ან კონსტანტინე გამსახურდია იყვნენ ცოცხლები, ნამდვილად დავესესხებოდი ბატონ ლევ ველლემანის საპატივსაცემი სიტყვების მოსაშველიებლად.

მშობლები

დედაჩემის მამა ბერი ცაცანის-ძე წიკლაური და მისი მეუღლე მარიამი გიორგის-ასული წიკლაური (მამით ვერ დავადგინე გვარი) ახალგაზრდა ცოლ-ქმარი ფშავ-ხევსურეთიდან აყრილან და დაბა მანგლისის მიმდებარე სოფ. შეხვეტილაში გადმოსახლებულან და აქ დაუწყია ცხოვრება. სოფ. შეხვეტილაში მათ შესძენია ერთი ქალიშვილი



მარცხ. მარჯვ. ჯ. მუსერიძე, ლ. სამყურაშვილი, მ. სამყურაშვილი ლ. გოლიაძე, ზ. გოგოლაშვილი



Voor informatie, reserveringen,
boekingen en bestellen van de cd's :

**Stichting Kereoni**

Klif 18
1797 AL Den Hoorn (Texel)

Contactpersoon: Nora Verheij
Telefoon: 0222-319512 / 06 50 92 66 21

Email: Kereoni@hetnet.nl
Internet: www.kereoni.com

giro: 929133
k.v.k.: 41241595

*კუნძულ ტექსელის რუქა*

STRIJDBARE MANNEN

# KEREONI

Het ensemble **KEREONI** uit Georgië doet op zijn tournee door Europa ook Nederland aan. De eerste Georgiërs



kwamen op 10 januari 1945 op Texel aan. Voordat ze op Texel kwamen, hadden zij zware jaren achter de rug. Na hun gevangenneming aan het oostelijke front en de onmenselijke barre dagmarsen naar een massakamp in Polen, lieten zij – in het aangezicht van de dood – zich uit lijfsbehoud inlijven bij de Duitsers. Er werden elf Georgische hulpbataljons gevormd en één bataljon werd gelegerd op Texel. Toen duidelijk werd dat Hitler de Georgische bataljons alsnog wilde inzetten, kwam op 6 april 1945 het zesde Georgische bataljon onder leiding van eerste luitenant Sjalwa Loladze in opstand.

Texelaren steunden hen zoveel ze konden en waagden. Na aanvankelijk succes bleken de Duitsbemande Noord- en Zuidbatterijen onneembaar. Toen uit Den Helder Duitse



troepen werden aangevoerd, werd de opstand bedwongen. De strijd kostte ruim 1200 mensen het leven, waaronder zo'n 117 Texelaren. Tal van gevangen genomen Georgiërs werden geëxecuteerd. Texel herdenkt de tragedie met een sober en indrukwekkend monument op de Hoge Berg, waar de gesneuvelde Georgiërs met hun commandant begraven liggen onder rozenstruiken.

In 1995 kwam het **Georgisch ensemble KEREONI** ter gelegenheid van de 50ste herdenking van de Georgische opstand voor het eerst naar Texel. Sindsdien doen ze elk jaar rond kerst en jaarwisseling Nederland aan. De imposante mannen van het ensemble zien er strijdbaar uit in hun zwarte mantels met zwaarden omgespt. Ze beheersen perfect de meerstemmige techniek polyfonie waardoor het soms lijkt alsof ze met een heel bataljon zijn. Zang wordt ondersteund met dans en/of traditionele Georgische instrumenten. Het repertoire is uitgebreid en gevarieerd: naast strijdliederen brengt het ensemble ook vrolijke volksmuziek, religieuze- en kerstliederen en natuurlijk liefdesliedjes ten gehore. De relatie tussen Texel en Georgië is uit pijn geboren, maar wordt nu liefdevol verzorgd door de huidige contacten tussen beide landen.

Vanuit Den Hoorn op Texel steunt **Stichting KEREONI** met de organisatie van de jaarlijkse promotietoer en de verkoop van CD's het gelijknamige ensemble. Het leven in Georgië is in veel opzichten moeilijk, maar door de zangers moreel en financieel te steunen, behouden de mannen uit het Oosten hun strijdbaarheid. Met hun hartverwarmende zang- en danscultuur dragen ze bij aan de liefdevolle band tussen Georgië en Nederland.

*კერეონის ანსამბლი*

De leden van
het ensemble Kereoni zijn:

| | |
|---|---|
| **Zauri Gogolashvili (Kosta)** | 1e tenor |
| **Jemail Museridze** | bas |
| **Levan Samkurashvili** | 2e tenor |
| **Levan Goliadze** | basbariton |
| **Merab Samkurashvili** | bas |



**NIEUW: Kereoni heeft een website: www. kereoni.com. U vindt daar het meest recente overzicht van de promotieconcerten voor het lopende seizoen. Ook kunt u op deze site een nummer van één van de vier cd's beluisteren en de leden van het gezelschap bewonderen.**

## Bezoek onze site!

Donateur worden? Wilt u de Stichting Kereoni ondersteunen, of de mogelijkheid van sponsoring bespreken (jaarlijks bezoeken tien duizenden mensen de concerten) en de zangers hun professie laten beoefenen? Uw receptie of (personeels-) feest laten opvrolijken een serieus 'klassiek' concert, of gewoon achtergrondmuziek bij uw diner?
Bel ons, email ons, of bezoek de website. De rest wordt dan geregeld.

(დედაჩემი ანნა) და სამი ვაჟიშვილი: გიორგი, ალექსი და ვანო. ვანო განთქმუილ სახალხო მთქმელი იყო. და კარგ ლექსებსაც აქვეყნებდა ჟურნალ-გაზეთებში.

გიორგის შვიდი შვილი ჰყავდა: ელენე, სანდრო, მაშო, ვასო, შაქრო, დათიკო და ეკატერინე; ალექსის ხუთი შვილი: თამარი, მარო, ეთერი, სონია და შალვა, ვანოს სამი შვილი: ანიკო, კოლა და ნინო.

დედაჩემი და თავისი ძმები სოფ. შეხვეტილაში დაბადებულან, ხოლო შემდგომში პაპაჩემი ბერი კვლავ აყრილა და სოფ. ვაკეში (ახლანდელი თათრიწყაროს რ-ნი) გადასახლებულა. პაპაჩემი ბერი განთქმული მონადირე ყოფილა და ძალიან ჰყვარებია თავისნაირი ადამიანები რაზეც შემდეგ დავინახავთ.



*სხედან: მარცხ. მარჯვ. ვასო, დედა ანნა, გიორგი.*
*დგანან: ევგენი, გაბრო, ილია არტემიძეები*

სამწუხაროდ იმ ხანად ჩვენს მხარეს სწავლა-განათლებას მაინც და მაინც დიდი ყურადღება არ ექცეოდა მდიდარი იყო ის ვისაც ბევრი ცხვარ-ძროხა თუ სახნავ-სათესი მამულები ბევრი ექნებოდა ან კარგი განთქმული მონადირე თუ იქნებოდა.

ასეთი განთქმული მონადირე პაპაჩემი ბერი ყოფილა.

ახლა მინდა მამაჩემის მამაც ე. ი. პაპაჩემი ბეჟანის წარსულიც აღვწერო, რომლის წარსულიც ერთგვარი ტრაღიკული ამბებითაა მოცული:



*დედაჩემი შვილებთან და შვილიშვილებთან ერთად*

მამაჩემის მამა ბეჟანიც დუშეთის მხრიდან, ე. ი. გუდამაყრიდან ყოფილა (სამწუხაროდ სოფელს ვერ ვასახელებ) გადმოცემით მისი მშობლები პირველი შვილის (პაპაჩემი) შეძენის შემდეგ ორივე ტრაღიკულად დაღუპულან და ეს ახლად დაბადებული ბავშვი დარჩენიათ. ეტყობა მათ ახლო ნათესავი იქ არ ჰყოლია და ეს ბავშვი სოფლის კეთილ ადამიანებს გაუზრდია. ვინ თავის ძუძუმწოვარა ბავშვის პარალელურად ამ ბავშვსაც აწოვებდა ძუძუს ,,ვინ თხის რძით ეხმარებოდა და ასე კეთილი ადაიანების ერთგულებით ბავშვი გადარჩენილა.

ასეთივე გადმოცემით ბოლოს გასჩენია კეთილზე-კეთილი ადამიანი ეს ყოფილა მამუკა წიკლაური. მიუხედავად თავისი ორი შვილისა მესამე შვილად აუყვანია პაპაჩემი ბეჟანიც განსვენებულ მამუკას კარგად სცოდნია. პაპაჩემი ბეჟანიც მთლიანი მათი ტრაღიკული მდგომარეობა და არ ისურვა მისი გამოქვეყნება, ე. ი. არ გაამხილა ეს საიდუმლოება. თუმცა კი უნდა ითქვას, რომ აქ არაფრისმთქმელი არ იყო ეს საიდუმლოება, ფაქტია, რომ მამუკა წიკლაურმა კეთილგონიერება გამოიჩინა და ეს უპატრონო ბავშვიც შეიკედლა. მარადიული დიდება მის განსვენებულ სულს. მამუკას შვილები შალიკა და გოდერძი პაპაჩემზე 15-18 წლით უფროსები ყოფილან. და პაპაჩემიც კარგ მეორბედედაც წამოზრდილა. მამუკას და თავის შვილებს ძლიერ შეჰყვარებია ეს მორჩილი ბავშვი. იგი მეცხვარე მწყემსებისათვის მიუბარებია და ისეთი ბედ-იღბლისა შექმნილა, რომ მის განკუთვნილ ცხვრებს თითქმის ტყუპი ბატკნები უგია და სულ მალე საგრძნობლად მოუმრავლებია. რადგან ეს ბავშვი ასეთი ბედ-იღბლისა ყოფილა მას ეს უპატრონო ბავშვი დიდი სიამოვნებით მამუკას თავის გვარზე წიკლაურად დაუწერია.

გავიდა დრო და მამუკა წუკლაური თავისი ცოლ-შვილით და შვილობილით მანგლისის ახლოს სოფ. კოდისწყაროზე გადმოსახლებულა დუშეთიდან რა საკვირველია პაპაჩემს კვლავ აქაც მეცხვარეობა გაუგრძელებია.

შალიკას დაცოლშვილების შემდეგ მამუკა წიკლაური კოდისწყაროზე გარდაცვლილა. დარჩა მამუკას დაცოლშვილებული შალიკა და შალიკას უმცროსი ძმა გოდერძი. გოდერძიც მამის გარდაცვალების შემდეგ ახალგაზრდა გარდაცვლილა დარჩენილან შალიკა და ეს ნაშვილები პაპაჩემი ბეჟანი.

შალიკასაც თავისი მამის მსგავსად ძლიერ ჰყვარებია პაპაჩემი და ისინი ნამდვილი ძმებივით იყვნენ შეზრდილნი მიუხედავად წლოვანებისა (შალიკა 18-20 წლით უფროსი იყო პაპაჩემზე და თანაც უმცროსი ძმა გოდერძიც აღარ ჰყავდა ცოცხალი, მთელი სიყვარული პაპაჩემზე გადაუტანია. გადიოდა დრო და პაპაჩემიც ცხვარში ვაჟკაცდებოდა. ზაფხულობით მთებში მიერეკებოდა თავის ცხვარს, ხოლო ზამთარში კი შირაქის ველებზე უხდებოდა გამოზამთრება. კეთილშობილმა შალიკამ თავის ძმობილს ბეჟანის თავისივე მეზობლად სახლი აუშენა კოდისწყაროზე და მეუღლეც შერთო. მათ ძმობას მთელი მეზობლები შენატროდნენ. შლიკამ ძმობილს თავისი წილხვედრი ცხვარ-ძროხა და ცხოვრებისათვის საჭირო რაც კი რამ გააჩნდა ყველაფერი მისცა პაპაჩემს და კეთილ-სინდისიერი გზა დაულოცა მომავალი ცხოვრებისაკენ. ე. ი. ძმები გაიყარნენ.

პაპაჩემ ბეჟანის ხუთი ვაჟიშვილი შესძენია (სამწუხაროდ ბებიაჩემის არც სახელი და ვინაობა ვიცი) გიორგი, ადამა, ივანე, გაბრო (მამაჩემი) და ხვთისო. რა თქმა უნდა თუ პაპაჩემი შალიკას გვარზე იყო დაწერილი ე. ი. წიკლაურად, თავის შვილებსაც წიკლაურად დასწერდა.

ასე ამ გვარად გადიოდა დრო და პაპაჩემის მოდგმაც იზრდებოდა. მაპატიოს მკითხველმა და აქვე დავძენ ძმების განსხვავებით მამაჩემი გაბრო რაღაც, რომ იტყვიან ჩხირკედელა ახალგაზრდა ყოფილა და თითქმის 13-14 წლის ასაკში ე. წ. დამბაჩები თუ თოფები უმზადებია თანაც კარგი მემიზნე-მსროლელი მონადირეც ყოფილა.

მე ბავშვობიდან მახსოვს სოფ. კუდისწყაროზე შალიკა წიკლაურის მიერ პაპაჩემისათვის, რომ სახლი აუშენებია. იგი ერთგვარ ბარაკს ემსგავსებოდა, რაც ნახევარი ნაწილი ცხვარ-ძროხისათვის იყო გათვალისწინებული ნაწილი კი ოჯახის საცხოვრებლად. რა თქმა უნდა აქ ფიცრის იატაკზე ზედმეტი იყო ლაპარაკი. მამაჩემის უფროსი ძმებიც აქ დაქორწინდნენ და ერთად განაგრძობდნენ ცხოვრებას.

აქვე მინდა აღვნიშნო, რომ დედაჩემის მამა, ბერი როგორც ზემოთ აღვნიშნე კარგი განთქმული მონადირე ყოფილა და ახალგაზრდა მამაჩემის ამბებიც კარგად სცოდნია, სცოდნია ისიც, რომ მისი მამა ბეჟანიც მამუკას ნაშვილები და გვარით წიკლაური მისი ნამდვილი გვარი არ ყოფილა. ასე, რომ დედაჩემის მამა ბერს კარგად სცოდნია მამაჩემის მამა ბეჟანის დაწვრილებითი ისტორია, მაგრამ რატომღაც გულში საიდუმლოდ ინახავდა.

სოფ. შეხვეტილასა და სოფ. კოდისწყაროს შუაზე მდინარე ალგეთი ჩამოუდის ერთი-მეორეს გადაძახებ-გადმოძახებით უკავშირდებოდნენ. ე. ი. გაღმა-გამოღმა 2 კმ.-ზე. მინდა მრავალთა შორის ერთ-ერთი მაგალითი აღვწერო, რომელიც პაპაჩემ ბერს და შემდგომში მამაჩემს გაბროს შორის მოხდა. ერთ დღესაც პაპაჩემ ბერმა გადაუძახა შეხვეტილიდან კოდისწყაროზე მამაჩემს: შვილო გაბრო სანადიროდ მივდივარ და შენც წამოდიო;

მამაჩემსაც არ დაუყოვნებია და წაჰყოლია, რა თქმა უნდა უხაროდა კიდეც, რომ ასეთ განთქმულ მონადირესთან უხდებოდა ურთიერთობა.

სოფ. შახვეტილის სამხრეთით ე. წ. მამიდას ქვის მთა გაუყვება კლდეკარის მიმართულებით და ამ მთის ძირში კი უღრანი ტყე გასდევდა კლდეკარის და სოფ. არხოთის მიმართულებით. ამ უღრან ტყეში მარავალი სახეობის ნადირი ირმები შვლები განსაკუტრებით კი დათვები ბინადრობდნენ. აქ ნადირობა ერთგვარი საშიშიც იყო და საამაყოც.

პაპაჩემ ბერს უთქვამს მამაჩემისათვის: შვილო გაბრო შენ როგორც კარგი მსროლელი ამ ტყეს აუყევი და იქ ნასაჟნარებთან სადმე ჩასაფრდი-ო. მე მარჯვნივ წავალ ნადირს შენი მიმართულებით გამოვდევნიო თან მკაცრად გააფრთხილა დათვი თუ დაჭერი და ვერ მოკვდა-ო მტრისას ძალიან საშიშიაო. ე. ი. წიფლის ან მუხაზე ახვალ და იქედან ესროლეო. მამაჩემიც აჰყოლია და სადაც პაპაჩემმა მიუთითა ერთი დიდი წიფლის ქვეშ მოკალათებულა ე. ი. ხეზე მაღლა არ ასულა: ამ წიფლის მეორე მხარეს, ე. ი. სადაც მამაჩემია



ჩასაფრებული ერთი გრძელკუდა მელა მისულა თაგვებზე სანადიროდ ალბათ დაინახა ამ წიფლის ქვეშ მოფენილი წიფელს თაგვები სოროში იმარაგებენ და მელიამაც აქ დაუწყო თაგვებს თხრა. ასე რომ მამაჩემი ისეა აკრული ამ წიფელს, რომ მელია სულ ვერ ამჩნევს მამაჩემს. მამაჩემმა იფიქრა რომ ვესროლო ნადირი აქეთ აღარ წამოვა არა და ძალიან მოეწონა მისი ლამაზი კუდი. მელიამ გამოთხრილ სოროში, რომ შეყო თავი ელვის სისწრაფით ზედ დააცხრა მამაჩემი და კისერში მაგრად ჩაბღუჯა მაგრამ როგორღაც მეორე ხელის მტევანში კბილები გაუყარა მამაჩემს. მამაჩემი არ დაბნეულა და თავით მიუნარცხებია წიფლისათვის თავგაჩეხილი მელა იქვე დაუგდია ახალუხის მონაჭერით ხელი მაგრად შეუხვევია და ამ დროს ზემოდან მოესმა ტყის ნამტვრევის რაღაც დიდი ხმაური. მამაჩემი კვლავ აჰკვრია წიფელს და ზუსტად მის მოპირდაპირედ მოდის უშველებელი დათვი. რამოდენიმე მეტრის მანძილიდან იგრიალა მამაჩემის თოფმა და ერთი გასროლით მოეკლა ეს უშველებელი დათვი. თურმე პაპაჩემი ფეხდაფეხ მოსდევნებია, რომ მამაჩემს, რაიმე ხიფათი არ დამართვოდა. მოსულა პაპაჩემი და დაუნახავს ეს დევივით დათვი სულთმობრძავი გდია და წიფლის ქვეშ შენ ერთი გასროლით ამოდენა დათვი მოკალი ეს მელია საიდანღააო? უამბია როგორც ყოფილა და პაპაჩემის გაკვირვებას საზღვარი არ ჰქონია. შვილო ამ ხნის მონადირე ვარ და ასეთი რამ არ მინახავს-ო.

აქედანვე პაპაჩემ ბერს გულში ჩავარდნია მამაჩემის აზრიანობა თუ ცხოვრებისეული საზრიანობა და გულით მოუნდომებია თავისი ერთად-ერთი ქალიშვილის მითხოვება მამაჩემისათვის.

პაპაჩემს თავის მეუღლესთან ერთ-ერთ საუბარში უთქვამს: ,,მარიამო ეს ჩვენაი ქალაი, რომ წამოიზრდება მაგ ბეჟანაის ბალღს გაბრუას უნდა მივათხოვოთო; ბებიაჩემი, რომ იტყვიან ჯერ აწიწაკებულა და უთქვამს ეს ერთაი ქალაი, რაღა მაგ ღარიბ-ღატაკს მივცეთო? პაპაჩემს უპასუხია ,,მაგ ბალღმა ისეთი სროლა იცის, ტყვიას ბეჭედში აძვრენსო. (როგორც ზემოთ აღვნიშნე იმ ხანად ასე ფასობდა ნადირობა) მე ხომ მოგიყევი ამასწინანდელი ამბავი ერთი გასროლით დევივით დათვი მოკლაო. დიდი უარის შემდეგ პაპაჩემმა დაითანხმა მეუღლეც.

მანამ ეს საუბარი წავიდოდა ადრე მამაჩემი ხომ ხვდებოდა პაპაჩემი ბერის ოჯახში და ნახულობდა ამ ცქრიალა გოგოს (ე. ი. მომავალ დედაჩემს) მაგრამ, რა უნდა ექნა თვითნაც და ეს გოგონაც ორივე წიკლაურები იყვნენ. იმ დროს სამღვდელოება სასტიკად უკრძალავდა ერთი და იგივე გვარით შეუღლებას ეს იცოდა მამაჩემმა.

ერთხელაც პაპაჩემს ბერთან საუბარში მამაჩემს შეუტყვია რომ წიკლაური მისი ნამდვილი გვარი არ ყოფილა და ძალიან დაინტერესებულა გარკვეულიყო ამ საკითხში.

უმოგზაურია დუშეთის მაზრის სხვადასხვა სოფლებში, მაგრამ ნამდვილი გვარი ვერ დაუდგენია. უთქვამთ ზოგს ის უპატრონო ბავშვი ნათობაიძე, ზოგს გვრიტიშვილი ზოგს ნაგრტენიძე, ზოგსაც არტემიძე დაუსახელებია და მამაჩემსაც ამ ბოლო გვარზე მიუქცევია ყურადღება. უფიქრია, რადგან წიკლაური არაა ჩვენი გვარი თანაც მეკუთვნის ცოლად წავიყვანოვო და მოხდა ასე. მამაჩემი დაიწერა არტემიძედ და მისი ნამდვილი ძმები დარჩნენ წიკლაურად. დღეს ჩემი ნამდვილი ბიძაშვილები და მათი მომავალი შტო წიკლაურის გვარს. ხოლო მამაჩემის შტო ატარებს არტემიძის გვარს.

გავიდა დრო და როგორც პაპაჩემ ბერმა ისურვა ასე მოხდა თავისი ერთი ქალიშვილი მიათხოვა მამაჩემს. ერთხანად სოფ. კოდისწყაროზე ხუთივე ძმა თავიანთი ოჯახებით ერთად ცხოვრობდნენ. ხოლო შემდეგ ორი ძმა გიორგი და ივანე სოფ. შეხვეტილაში გადმოსახლდნენ. ადამა და ხვთისო დარჩნენ კოდისწყაროზე. მამაჩემი კი თავისი ცოლ-შვილით შირაქში წავიდა მუდმივ საცხოვრებლად, მაგრამ იქაური ჰაერი ვერ ავიტანეთ და ორი წლის შემდეგ კვლავ უკან დავბრუნდით, სოფ. შეხვეტილაში.

მამაჩემს საბოლოო ცხოვრებისათვის შეურჩევია დაუსახლებელი ადგილი ე. წ. მამიდას ქვის მიმდებარე ე. წ. პალიანა შეხვეტილიდან გადმოსახლებულა გიორგი (ჭახა) აფციაური. მამაჩემს გაუჭრია პალიანაში საძირკველი, ცოტაოდენი ქვაც მიუტანია ასაშენებლად და მოულოდნელად გარდაცვლილა. დედაჩემი პატარა ძმა გაბროზე ფეხმძიმედ დარჩა. ადვილი წარმოსადგენია თუ დედაჩემს როგორ გაუჭირდებოდა ცხოვრება და რვა შვილის რჩენა.

აი, აქ კი დატრიალდნენ დედაჩემის ძმები გიორგი, ალექსი და ვანო წიკლაურები. მათ მამაჩემის დაწყებულ ადგილზე აგვიშენეს საცხოვრებელი სახლი და გვერდით კი პირუტყვისათვის ე. წ. გომი. მამაჩემის გარდაცვალების შემდეგ დაიბადა უმცროსი ძმაც და მამაჩემის უკვდავსაყოფად მას დედის ძმებმა გაბრო დაარქვეს, ხოლო მონათლა ახალმა მეზობელმა გიორგიმ (ჭახამ). დედისძმებმა იფიქრეს ახალი მეზობელი ნათესავად გაუხდება ამ მამით ობოლ ბიჭებს და ნურასუკაცრავად, რასაც ქვემოთ შევიტყობთ

ჭახას ორი ქალიშვილი და ორი ვაჟიშვილი ჰყავდა, რომ სინამდვილე ვთქვათ ძალიან კეთილი და მეტად საყვარელი პიროვნებები იყვნენ



გოგონები. სოფ. ახალსოფელში გათხოვდნენ ხოლო ძმებმა ვერ მოასწრეს დაცოლშვილება და წავიდნენ დიდ სამამულო ომში; სამწუხაროდ აღარც ერთი დაბრუნებულან სამშობლოში.

დედაჩემს ურჩიეს თავის ძმებმა, რომ პატარა გაბრო ჯახას მოენათლა, იქნება ამ ნათელ-მირონობამ იმოქმედოს და ერთი მეორეში კარგად იქნებითო, მაგრამ ეს პროგნოზი არ გამართლდა. მამაჩემის გარდაცვალების შემდეგ ორ თუ სამ წელიწადში ეს ჩვენი სანაქებო გაბროს ნათლიაც ჭახა მთვრალი სოფელ არხოტის გამოღმა კლდეზე გადავარდნილა და იქ დაულევია სული. აქაო, მე ქმარი აღარ მყავს და ვისლა დავემორჩილოო, მთლად აიწყვიტა და განსაკუთრებით დედაჩემს აღარ ასვენებდა, სულ წყევლა-კრულვაში ჰყავდა მოქცეული. ერთხელაც ძმებს შესჩივლა დედაჩემმა. აღარ ვიცი, ძმებო, სად წავიდეო, ლამის თავი მომაკლევინოს ამ ჭახას ცოლმა სულ ერთთავად წყევლა-კრულვაში გვამყოფებს მე და ჩემს შვილებსო. ჩემი თავი ჯანდაბას, ამ ჩემმა შვილებმა რა დაუშავეს. ძმებმა დაამშვიდეს დედაჩემი, როგორმე მოითმინე ანნი დაო, ეს ბავშვებიც და მისი შვილებიც დაიზრდებიან და იქნებ შვილებმა როგორმე ჭკვაზე მოიყვანონო.

ამ ადგილზე ორი ისტორიულად ძალიან ძველი სასმელი წყარო ჩამოდიოდა. წყაროს გაღმა ეს ჭახა ცხოვრობდა, ხოლო გამოღმა კი ჩვენ. დედიძმებმა, როგორც ვთქვი, მამაჩემის გაჭრილი საძირკველზე აგვიშენეს საცხოვრებელი სახლი. ჩვენი სახლის გვერდით დასავლეთის მხრიდან 3 მეტრის დიამეტრის ორმო ხვრელი იყო ამოთხრილი და საით მიდიოდა, არავინ იცოდა. ამ ორმოს კიდევ დასავლეთით დაახლოებით 200 მეტრის დაშორებით სასაფლაოს აკალდამები მოჩანდა. აქვე იყო ძველთაძველი ეკლესიის ნანგრევები და მას ადგილის დედას ეძახდნენ, იგი დღესაც ფუნქციონირებს და იმ ადგილზე დიდი და საკმაოდ ხანდაზმული იფნის ხეა ამოსული. ამ ნაეკლესიარზე შემდგომში კოლმეურნეობამ საქონლის თავლა ააშენა.

ასე რომ ოდესღაც აქ დასახელებაც ყოფილა და საჭიროებს მეცნიერულ შესწავლას.

ამ სოფელში ნელ-ნელა იწყეს ჩამოსახლება სოფლებიდან შეხვეტილიდან. კოზა წიკლაური, ვანო და ქაქალა გვრიტიშვილები თონეთიდან, სანდრო ღოღაძე კოდისწყაროდან, შალვა წიკლაური გორის მაზრიდან, შიო, მიხა, მახარე ჩოხელები, ალექსი ქავთარაძე, მოგვიანებით კი ჯავახეთიდან ლაზარე კაველიძე და ა.შ. ასე რომ კარგი სოფელი

შეიქმნა და პატარა კოლმეურნეობაც ჩამოყალიბდა. თითქმის იმისთანა ძლიერი კოლმეურნეობა ჩვენს მხარეს არ ყოფილა.

ახლა კვლავ დავუბრუნდები ჩვენი ნათლია ჭახას ქვრივის „საგმირო“ საქმეებს (მე კარგად მახსოვს „კონცერტი“) დილით ჩვეულებრისამებრ ჭახას ქვრივმა ყოვლად უმიზეზოდ დედაჩემს დაუწყო წყევლა-კრულვა. ჩვენი სახლი გამოღმაა, მათი სახლი კი გაღმა, შუაში პატარა ხევი ჩაუდიოდა და მცირე ნაკადული მოდიოდა. მის სათავეში კი სასმელი წყლის ძველთაძველი აუზი იყო ჩამონტაჟებული. ე.ი. გაღმა ჭახას ქვრივია, გამოღმა დედაჩემი. ერთხელაც დაიწყო, აღარ ჩერდება და სულ აღარაფერს ერიდება, აღარც ის იცოდა, რომ ნათელ-მირონები ვართ და ცოტათი მაინც თავი შეიკაოს. ის იწყევლება და დედაჩემი პასუხს არ აძლევს, მხოლოდ მის მოსაჩვენებლად, თითქოს ემუდარებოდა დედაჩემი, მე რამდენიც გინდა იმდენი მწყევლე, შვილებს ნუ მიწყევლიო, მაგრამ ის თავისას არ იშლიდა. აქაო და დედაჩემის თვალებზე ცრემლი რომ დაინახა, წყევლას უფრო უმატა. დედაჩემი თან ემუდარება, ბავშვებს ნუ მიწყევლიო და თან უახლოვდება. ის ფეხს არ იცვლის და თავისას განაგრძობს. დედაჩემი ელვის სისწრაფით სწვდა ჭახას ქვრივს და ნახე სეირი. დედაჩემი ფიზიკურად ძლიერი ქალი იყო და ჭახას ქვრივი კი სუსტი აგებულების. დედაჩემმა დაითრია ჩამომდინარე რუს მიმართულებით ჩადო ამ ხრამში და იმდენი ურტყა და მუხლისკვრებით ზილა მუცელზე, რაც ზედ ეცვა სულ შემოახია. დედაჩემმა უთხრა, აქ უნდა დაგახრჩოო, რადგან უმიზეზოდ შვილებს მიწყევლიო, მისი წივილ-კივილი, რომ იტყვიან ცასა სწვდებოდაო, მაგრამ ვინ იყო მისი მშველელი. ბოლოს ამოხდა, ოღონდ ნუ დამახრჩობ და ამის შემდეგ უბატონოდ ხმას არ გაგცემო. აბა ვნახოთ, — უთხრა დედაჩემმა. ეს ნაცემ-ნაბეგვი ქალი აუშვა და მკაცრად გააფრთხილა: თუ კიდევ გაიმეორებ სახლში მოგიხდები და იქ მოგისპობ სიცოცხლესო. ის დღე იყო და მისთვის მარად მოსაგონი ან კი, როგორ გაბედავდა რამეს?

ერთხელაც ჩვეულებრისამებრ სოფელ ვაკიდან ამოვიდნენ დედაჩემის ძმები სამივე, საშემოდგომო მოსავლის ასაღებად — დასახმარებლად. დედაჩემმა სადილად მოიწვია თავისი ძმები, რომ დასხდნენ, დედაჩემს ეკითხებოდნენ, კიდევ გწყევლის ჭახას ქვრივიო? აღარ უპასუხა დედაჩემმა. და განაგრძო: მე მას ისეთი რეცეფტი გამოვუწერე, თავის სიცოცხლეში უბატონოდ ხმას არ გამცემსო და დაწვრილებით მოუყვა ზემოთ აღწერილი ეპიზოდი. იმდენი იცინეს ძმებმა, რომ საჭმელი



ვეღარ ჭამეს, მართლა მაგარი ექიმი ყოფილხარო, შეაქეს ძმებმა დედაჩემი. ყველაფერს ვიფიქრებდით, ხოლო ამას კი ვერ მოვიფიქრებდითო.

რადგან დედაჩემზე ვსაუბრობ, მინდა გავიხსენო იმ მრავალთაგან ერთი ეპიზოდი. მე იმ დროს ვიქნებოდი 9-10 წლის, აღარ მახსოვს, ჩემმა რომელმა ძმამ რაღაცაზე გააბრაზეს დედაჩემი და გულმოსულმა ინატრა სიკვდილი — ოხ, ის პატრონგაციებული სიკვდილი, რატომ არ მომკლავს და მამათქვენთან არ წამიყვანსო. და. ა.შ. იმ დღისით ყველა ძმები დასაქმებულნი იყვნენ და მარტო მე ვიყავი თავისუფალი. დედაჩემმა, — შვილო წადი ხარები მორეკე, ბოლოთრიათი მე და შენ შეშა უნდა მოვიტანოთო. მოვრეკე ხარები, დედაჩემის დახმარებით შევაბით უღელში და წავედით შეშის მოსატანად. ჩვენი სოფლის ახლოს დაბურული ტყე იყო. ცარიელი ბოლოთრია აღმართზე არ გასძნელებია ხარებს. კარგად ღრმად შევედით ტყეში, ზოგი ხმელი, ზოგი ნედლი შეშა შევაგროვეთ, მე და დედაჩემმა კარგად დავუდეთ აღნიშნულ ბოლოთრიაზე, ჯაჭვები კარგად გადავუჭირეთ, ჩავუბით ერთ თვალზე „ტორმუზი“ და წინ დედაჩემი მიუძღვებოდა ხარებს. (დილით დედაჩემი სიკვდილს რომ ნატრობდა, ის უკვე დაავიწყდა) უცებ „ტორმუზის“ ჯაჭვი გაწყდა, ხარებმა დადებული ბოლოთრია ვერ დაიჭირეს, ხარმა დედაჩემს ქალამანის გამოშვერილ ლანჩაზე ფეხი დაადგა და დედაჩემი ბოლოთრიას ქვეშ მოექცა. ის იყო ბოლოთრიას თვალს ზედ უნდა გადაევლო, რომ უღელში გაბმული ხარები და ბოლოთრიას თავი ხეს დაეჯახა და გაჩერდა. დედაჩემმა მაშინ შეშინებულმა იყვირა შვილო: არიქა, მიშველეო, მე გამახსენდა დედაჩემი იმ დილას სიკვდილს რომ ნატრობდა. დავრწმუნდი, ურემი წინ ვეღარ წავიდოდა და მე შევძახე: დედი დილას სიკვდილს რომ ნატრობდი, ახლა გამოგეცხადა-მეთქი, თვითონაც დარწმუნდა ბოლოთრია წინ ვეღარ წავიდოდა, აუტყდა მასაც სიცილი და მივეხმარე ურმის ქვეშიდან გამომეყვანა. „ტორმუზის“ ჯაჭვი საიმედოდ გადავაბით და კვლავ თვალს ჩაუბით. შემდეგ ის ხე ძირში მოვჭერით და ხარებიც გავათავისუფლეთ. ასე ამგვარად მოვიტანეთ მე და დედაჩემმა შეშა.

ეს ამბავი მოუყვა შემდგომში თავის ძმებს და კარგადაც იცინეს. უთხრეს ესეც შენი „მეორე რეცეპტიო“.

მამაჩემი და დედაჩემი ისე უწყინრად მისდევდნენ თავის გაჭირვებულ და დუხჭირ ცხოვრებას, რომ ერთი აუგი სიტყვა არ დასცდენიათ ერთიმეორის მიმართ, მიუხედავად მრავალშვილიანი ოჯახისა ტკბილად ცხოვრობდნენ და ერთგულად ეწეოდნენ ცხოვრების უღელს.

უფროსი ვაჟიშვილი კოლა დაბადებულა 1900 წელს, ვასო – 1906. გიორგი – 1912 წ. ილო – 1915 წ მე და ჩემი ცალი ძმა ტყუპები 1920 წელს – ხოლო სულ უმცროსი გაბრო 1924 წელს.

ჩვენდა საუბედუროდ, მამაჩემი მოულოდნელად გარდაიცვალა 1924 წელს და ამავე წელს დაიბადა ჩემი უმცროსი ძმა გაბრო. მამის საპატივცემულოდ დედის ძმებმა მას გაბრო დაარქვეს.

ასე ამ გვარად დიდი გაჭირვებით დავიწყეთ ცხოვრება. უფროსმა ძმა კოლამ ვერ მოასწრო დაოჯახება, ისიც მოულოდნელად გარდაიცვალა 1925 წელს. მეზობლის ქორწილში.

ვასომ 1930 წელს შეირთო ჩოხელი თამარი,სოფ. თვევლარიდან (გორის რ-ნი). ეყოლა ორი ვაჟი და ორი ქალიშვილი: ლექსო, სანდრო, ნინა და მარო.

გიორგიმ 1935 წელს შეირთო ქეთო აფციაური სოფ, ზირბითიდან და ეყოლა ქალიშვილი თალიკო. სამწუხაროდ, ქეთოც მალე 1938 წელს მძიმე ავადმყოფობით მოულოდნელად გარდაიცვალა, ხოლო 1940 წელს კვლავ მეორე მეუღლე მოიყვანა ოლკა წიკლაური ხელაანთი სოფ. ახალსოფლიდან და მათ ეყოლათ სამი ვაჟი და ერთი ქალიშვილი ნუნუ, ანზორი, კოლა და სულიკო. ილომ შეირთო ანიკო ბადალაშვილი დაბ. მანგლისიდან 1948 წელს და ეყოლათ ორი ვაჟი დათო. დათოს მეუღლე მზია. შვილები გია და მადონა და ნოდარის მეუღლე ლალი, შვილები ილია და ნინო.

მე შევირთე თბილისელი ვარიკო მახარაშვილი 1948 წელს და გვეყოლა ორი ქალიშვილი: იათამზე და გულიკო. გაბრომ 1950 წელს შეირთო მარიამ ჩოხელი პალიანიდან. მათ ჰყავთ ერთი ქალიშვილი ქეთინო. ჩემი ქალიშვილები ორივე დაოჯახებულია. იას ჰყავს მეუღლე გია ჩადუნელი ჰყავს სამი ვაჟიშვილი და ერთი ქალიშვილი ნატო, უჩა, კოკა და ლუკა. გულიკოს მეუღლეა დათო ქოქრაშვილი და ერთი ქალიშვილი მარიამი, ვაჟიშვილი გიორგი (დაამთავრა სამხატვრო აკადემია), რომელიც ჩემს გვარს სიამოვნებით ატარებს. ღმერთმა დამილოცოს ჩემი გვარის მტარებელი ადამიანები; ჩემი შვილები, სიძეები, შვილიშვილები და შვილთაშვილი ავთანდილი.

ჩვენს ძმობაში პატარა ძმა გაბრო მეტად გამოირჩეოდა იუმორისტული გამოთქმებით და იყო მეტად ოხუნჯი. ერთხელ დედაჩემს ეკითხება: – დედი, მამაი რომ არ მომკვდარიყო, რამდენი შვილი გინდოდათ გაგეჩინათო?; აბა რა ვიცი, შვილო, ის აკეთებდა და მე ვაჩენდიო; მერე ეკითხება გაბრო დედაჩემს: დედი მამაი, რომ გარდაიცვალა,



ორი წლის შემდეგ დავიბადე არა დედიო? „არ ვიცი, შვილო, არ მახსოვს".

გაბრო სოფელ ზირბითში ნათესავის ორცმოცზე იყო დაპატიჟებული და წასულა. იქ ყოფნისას ვიღაცას უთქვამს, გაბრო ახალსოფელშიც დღეს ორმოცია და იქაც დაპატიჟებული ხარო. სოფ. ზირბითი და ახალსოფელი თითქმის ერთი მეორეზეა გადაბმული. გაბრო იქაც წასულა და მონაწილეობა მიუღია ორმოცზე. აქედა წალკის გზაზე ასულა და წალკის ავტობუსს, რომელიც თბილისში მიდიოდა მანგლისამდე გამოჰყოლია. მანგლისში რომ მოსულა ბარბაცით თავის სახლამდე. თურმე ვიღაც ქალი შეხვედრია და უთქვამს: უიმე, გაბრო რა ძალიან მთვრალი ხარ, ნეტაი საიდან მოდიხარო? გაბროსაც იმავე წუთში უპასუხნია, საიდან და ოთხმოციდან მოვდივარო, ქალს გაჰკვირვებია, ეს კაცი ხომ არ გაგიჟდაო და კვლავ უკითხია, როგორ თუ ოთხმოციდანო, შე მართლა უტვინო ორ ორმოცზე ვიყავი და ოთხმოცი არ გამოდისო?

გაბროს იუმორისტულ ამბებზე კვლავ მინდა მკითხველის ყურადღება გავამახვილო, ეს სინამდვილეა და არა მოგონილი ამბავი:

ჩვენი ძმები როგორც დავიბადენით, ისე წავიდნენ ამ ქვეყნიდან: ჯერ უფროსი კოლა უცოლშვილო 25 წლის ასაკში გამოგვეცალა მოულოდნელად ხელიდან, შემდეგ გარდაიცვალა კოლას მომდევნო ვასო, ვასოს შემდეგ გარდაიცვალა დედაჩემი, დედაჩემის შემდეგ გიორგი და გიორგის შემდგ ილო იყო და ისიც გამოგვეცალა ხელიდან. დიდებული ღმერთის წყალობით ილოს შემდეგ რიგი ჩემზე იყო.

თბილისში ლაითურის ქუჩაზე ცხოვრობდა ილო და აქ მისი სამგლოვიარო პანაშვიდი მიმდინარეობდა; მე და ჩემი ძმა გაბრო ილოს შვილებთან ერთად ვღებულობდით სამგლოვიარო მუსიკის ქვეშ მოსულ ხალხს. ამ გაწა-მაწიაში ვართ, რომ გაბრომ გადმომილაპარაკა, თან რუსულად მამის სახელობით მომმართა „გაბრიელოვიჩ, როგორ ხარო! მე ვიცი მისი ოხუნჯობა და მკაცრად გავაფრთხილე: ბიჭო – ხალხი ჩვენ გვიყურებს და შენ აქ მაიმუნობ მეთქი? გაჩერდა რამოდენიმე წუთი და კვლავ გადმომელაპარაკა იგივე. აქცენტით რუსულად (გაბრიელოვიჩო). მეც ახლა ვუპასუხე, ბიჭო, გაჩერდი, თორემ ეხლა მიქელ გაბრიელა ქვევიდან კითხულობს ჩვენს ძმობას-მეთქი. მითხრა: ნურას უკაცრავად, მიქელ გაბრიელი მე თვითონ, ვარ და უნდა დაგძრა საიქიოსკენო.

როდესაც მძიმედ იყო და ამ ქვეყნის აღარაფერი ჰქონდა სასაცილო, ეს ამბავი გაახსენდა და მითხრა: შენ მართალი მითხარი; მართლა, მიქელ გაბრიელი ახლა ქვევიდან გამომეცხადაო.

გაიღიმა და ისე დალია სული.

მარადიული ხსოვნა ჩემს წასულ მშობლებს, ძმებს, რძლებს, ძმის შვილებს, მათთან ჩემს მეუღლე ვარიკოს.

მხოლოდ დიდხანს მიცოცხლოს ჩემი შვილები, სიძეები, შვილიშვილები, ყველა ძმის შვილები, შვილისშვილები და მთელი მომავალი თაობა.

ვინაიდან ეს ამბავი ჩემს ოჯახს ეხება, ესეც უნდა ვთქვა, რომ როდესაც ომი დაიწყო, დედაჩემს კოლმეურნეობის მეწველი ძროხები ჰყოლია მთაში, კერძოდ, კლდეკარში. ზაფხულობით ქოხები ჰქონდა დროებით საცხოვრებლად და რძის დასამუშავებლად. მეორე დღეს პალიანიდან კოზა წიკლაური გაუგზავნია კოლმეურნეობის თავჯმდომარეს, რომ ჩამოეტანა ყველი და კარაქი მთიდან ცხენით. კოზა რომ მისულა მთაში, დედაჩემისთვის უთქვამს: ანა, ომი დაიწყო გერმანიამ. ვაიმე, ჩემო ევგენიო, აღმოხდა დედაჩემს. შენი ევგენი კი არა ოთხივე შენი ბიჭი პირველ მობილიზაციით მიდიან ფრონტზეო, მათ შენ ველარ ნახავო. კოზას ცხენზე აუკიდია ერბო, ყველი, კარაქი და წამოვიდა პალიანაში. დედაჩემს დაუწველია ძროხები და მაშინვე გამოქცეულა შახვეტილისკენ. შახვეტილში სასოფლო საბჭო იყო და 11 სოფელს აერთიანებდა. სწორედ ამ საბჭოში იყო ჯარში გასაწვევთა ე.წ. პუნქტი. საბჭოს გვერდით ცხოვრობდა გაბრო წიკლაური და მათ სახლში მოეყარა ჯარში გასაწვევ ბიჭებს თავი და ქეიფობდნენ. თამადად ჩემი ძმა ილო ყოფილა. გაბრო წიკლაური დედისერთა იყო და დედამისი სოფია ძლიერ განიცდიდა, ხმამაღლა ტიროდა. ჩემმა ძმამ ე.ი. თამადამ დაუწყო დამშვიდება სოფიას. — დეიდა სოფი, ნუ ტირიხარ მაშ ჩვენ რაღა უნდა ვქნათ, ერთი ჩვენი ძმა ევგენი (ეს ჩემზეა საუბარი) უკვე წინა ხაზზეა და ომობს, ხოლო დედაჩვენმა არ იცის ოთხივე ძმა დღეს მივდივართ ფრონტზეო. ამ დროს მეხივით შემოსულა ამ მოქეიფე ბიჭებში და ისიც გაუგონია ილოს, რომ ეთქვა სოფიასათვის — დედაჩემმა არ იცისო. მაშ, მაშ დედათქვენმა არ იცისო? გადახედა მომტირალე სოფიას და მკაცრად შეუტია დედაჩემმა, — ქალო, რა გატირებს, ეგ ძალიან ცუდის მომასწავლებელი ნიშანია, ცრემლით ნუ აცილებ შვილს ჯარშიო.

დედაჩემმა ერთი სასმისი ითხოვა ყველას გასაგონრად. რა თქმა უნდა, დაუთმეს. მან დაიწყო — შვილებო, ღმერთმა დაგლოცოთ და



თან მუდამ გვერდზე გდევდეთ რწმენა იმისა, რომ შინ გამარჯვებული დაბრუნებულიყავით, მტერი დაგემარცხებინოთ და თუ მაინც და მაინც სიკვდილი გიწერიათ, ტყვია ზურგის მაგიერ გულში მოგხვედროდეთ, ზურგის ჩვენება მტრისათვის სილაჩრეა, გული კი ნამდვილი გმირობაა. კიდევ დაგლოცოთ ღმერთმა. აბა თქვენ იცით. აქვე მიყვება დედაჩემი: ზამთარში, როდესაც მაგარი ყინვა დადგებოდა, ღამე პერანგისამარა საცვლებიანი გამოვიდოდი გარეთ აივანზე და ნახევარი საათი იმ ყინვაში ვატარებდი, ბოლოს მაგრად რომ ამაკანკალებდა, გონებადა-კარგვამდე ვიტანჯებოდი. მე რწმენა მქონდა ისეთი, რომ ამ ჩემი ტანჯვით იქნება რამე ვუშველო ჩემს შვილებს ფრონტზეო.

## დედაჩემის ირგვლივ

როგორც ზემოთ აღვნიშნე სამამულო ომის დაწყებისთანავე პირველ მობილიზაციით გაიწვიეს ფრონტზე ჩემი ოთხივე ძმა ვასო, გიორგი, ილო და გაბრო. გაბრო იმ ხანად ჩვიდმეტი წლის იყო ფრონტზე, რომ მისულა ძალზე შეშინებია და მას რამოდენიმე ქართველ ჯარისკაცთან მოუხერხებია უკან გამოქცევა და ტყეში თავის შეფარება.

დედაჩემს იგი ფრონტზე ჰგონებია იბრძვისო, მაგრამ ერთხელაც სახლში მისულა. დედა ეკითხება — შვილო შენ მე ფრონტზე მგონიხარ აქ როგორ გაჩნდიო. მასაც უთქვამს სიმართლე, რომ გამოვიქეციო.

დედაჩემს დაუყოვნებლივ წაუყვანია თეთრიწყაროს რაიონის ხელმძღვანელობაში და უთქვამს როგორც ყოფილა, უთხოვია დახვრეტით ნუ დახვრეტთ და რანაირი სასჯელიც გინდათ დასაჯეთო. რაიკომის მდივანი ჯერ განცვიფრებულა და ძლიერ გაჰკვირვებია დედაჩემის მსჯელობა შემდეგ უთქვამს — დედა ეს ბიჭი წაიყვანე და შენთან იყოს ვიდრე არ მოაკითხავს სამხედრო კომისარიატიო, თან გაუფრთხილებია რომ ბანდიტებთან, რომლებმაც თავი აარიდეს სამხედრო ვალდებულებებს იმათთან არ დაიჭიროს კავშირიო. რა თქმა უნდა დედაჩემსაც ძლიერ გახარებია რაიკომის მდივნის ეს მოქმედება. მართლაც ექვსი თვე სახლში დედას ეხმარებოდა ხოლო შემდეგ კი კვლავ ფრონტზე გაუგზავნიათ იგი ხარკოვის განთავისუფლების დროს მძიმედ დაჭრილა და შორეულ აღმოსავლეთში გაუგზავნია სამხედრო ჰოსპიტალში იგი ჯერ მეორე ჯგუფის ხოლო შემდგომ პირველი ჯგუფის ინვალიდი იყო.

## გაბრო

ვსარგებლობ ამ წიგნის გამოცემის შემთხვევით და მინდა კვლავ ჩემს უმცროს ძმაზე გაბრო არტემიძეზე მოვყვე.

როგორც უკვე ვთქვი ჩვეი სახლი სოფ. პალიანაში, რომელიც მამის გარდაცვალების შემდეგ დედის ძმებმა აგვიშენეს ერთი დიდი ოთახისაგან (35-40კვ.მ) და მას მოდგმული ჰქონდა ცხვარ-ძროხიასთვის ე. წ. გომი და შუაზე ჰყოფდა შესასლელ გამოსასვლელი პატარა კარები. ისე გომს ცალკე მთავარი კარებიც ჰქონდა. საქონლისათვის.

ასე რომ მე ვიყავი 10 წილს ხოლო ჩემი უმცროსი ძმა გაბრო 6 წლის. ჩვენ ძმებს ყველას ზედმიწევნით გვიყვარდა ცეცხლსასროლი იარაღი; უფროს ძმას ვასოს ორი სანადირო თოფი, გიორგის სამხედრო ვინტოვკა და ნაგანი, ილოს მაუზერი ასე რომ ყველა სათანადოდ შეიარარებული იყვნენ. მე და გაბრე ჯერ პატარები ვიყავით.

ერთ მშვენიერ ზამთრის დღეს, როგორღაც მოხდა რომ სახლში მე და გაბროს მეტი არავინ იყო უფროსი ძმა გიორგი ხარებით შეშის მოსატანდ წავიდა. მე მითხრა მზე შუა ცაზე რომ მივა საქონელი გამოუშვი წყლის დასალევადო. და წავიდა. მე ვიცოდი გიორგი ნაგანს სადაც ინახავდა კრიშაში. (ე. ი. მალავდა) ავედი ამოვიღე და ჩამოვედი სახლში. ნაგანი თითქოს შევამოწმე, რომ ტყვიები არ ყოფილიყო, მაგრამ ერთი ტყვია რატომღაც ვერ შევამჩნიე, გაბროს ვუთხარი შენ ვითომ კურდღელი ხარ და მე კი მონადირე მეთქი გაიქეცი ე. ი. ირბინე და მე გესვრი-თქვა. მანაც დაიწყო სახლში სირბილი. ხან ფეჩს ამოეფარება ხან ტახტის ქვეშ შეძვრება. მე ნაგანს უმიზნებ თან სასხლეტს ვაცემინებ. იტრიალა ბორბალმა თურმე მისულა დატენილ ტყვიამდე მერე რატომ ვერ მოვკალი კურდღელი მეთქი იქვე მდგარ შიფატერკის სარკიში ჩემს თავს დავუმიზნე, გამოვწიე სასხლეტს და იგრიალა კიდეც, მთელი შიფანერკის სარკე ლაწა-ლუწით ჩამოცვივდა და როგორღაც ტყვია ფეჩთან დაეცა. ორივეს მკვდრის ფერი დაგვედო შიშით. გონს, რომ მოვეფით გაბროოს შევეხვეწე ეს ამბავი, როგორც მოხდა არავის უთხრა მეთქი, თორემ თუ გამცემ ტყეში სადმე მოგკლავ და ფოთლებში დაგმარხავ-მეთქი. არაო შემომფიცა.

ავედი კრიშაში და საიდანაც ნაგანი ამოვიღე იქვე ჩავდე. ჩამოვედი სახლში. სახლს როგორც ვთქვი შუა კარები ჰქონდა გომში გასასვლელი იქ იდგა წყლით სავსე მოზრდილი კოკა ეს კოკაც გავტეხე (ვითომ ძროხამ გატეხა) წყალი დაიქცა მიწაზე (ფიცრის იატაკი არ გვქონდა დაგებული) ამ სველ მიწაზე ყურით დაჭერილი ძროხა შემოვიყვანე ჩვენს საცხოვრებელ სახლში ამ ტალახზე გავატარე ძროხის ნაფეხურები კარგად ეტყობოდა მივიყვანე შიფანერკასთან (ვითომ სარკეში თავისთავს დაეჭიდა და გატეხა გიორგის მეუღლის მიერ მზითებში მოტანილი შიფანერკის სარკე და გავიყვანე ოთახიდან გომში.

მალე გიორგიც მოვიდა ტყიდან და მოიტანა შეშაც. ჯერ ხარებიც არ გამოეშვა უღლიდან, რომ გავედი გიროგისთან და თითქოს ტირილით (თვალები წყლით მოვისველე) ვაუწყე, რომ კარები ღია დამრჩენია მეთქი ძროხა შემოსულა კოკაც გაუტეხია და შიფანერკის შუშაც-მეთქი. სასწრაფოდ მიატოვა ურემში შებმული ხარები შემოვიდა სახლში და ნახა აღწერილი სურათი. მითხრა რომელი ძროხა იყოვო მეც უთხარი მივიდა ძროხის რქებს მიებჯინა ახლა წამოვიდა შიფანერკის სარკეს, სადაც ტყვია მოხვდა და დაიმტვრა, ზუსტად დაემთხვა, ერთი მაგარი სილა ამაწნა და ამით დამთავრდა ზემოთ აღწერილი ისტორია. ახლა ჩემი მთავარი დარდი ისაა, რომ გაბრომ არ გამყიდოს. მართალია, მე მასზედ ოთხი წლით უფროსი ვიყავი მან ამ საიდუმლოებით ისარგებლა და დაიწყო ჩემი „ბრძანებულება“. დედაჩემი ან ძმები თუ რაიმეს საუმცროსო საქმიანობას დაავალებენ ისიც ეტყვის აგერ ევგენი და იმან გააკეთოს ან მოიტანოსო. მეც უყოყმანოდ ვასრულებდი ყოველივეს იმის შიშით, რომ გაბროს არ გავეყიდე ზემოთ აღწერილი საიდუმლოებაში. ძმებსაც, დედაჩემსაც და ჩემს აწ განსვენებულ რძალს (გიორგის მეუღლე) ქეთოსაც ძალიან უკვირდა, რომ ეს პატარა ძმა როგორ მკამანდობდა ყველაფერს. და მეც უყოყმანოდ ვუსრულებდი ყოველივეს ამ საიდუმლოებამ თითქმის ერთ წელს გასტანა. ერთხელაც ჩემს რძალს ქეთოს დაუჯდენია გაბრო სადღაც განცალკევებით და უთქვამს: გაბრო, შენ რაღაცა საიდუმლოება იცი ევგენის ირგვლივ და მითხარი თუ გიყვარვარო, გაბროს ჯერ უარი უთქვამს, არაფერიც არ ვიციო. შემდეგ ქეთო შეპირებია ნუ გეშინიან მე არავის არ ვეტყვი-ო თანაც შეპირებია კარგ საროჩკასაც შეგიკერავო. ამდგარა გაბრო და ამ ქრთამით ყველაფერი დაუმღერებია, რაც ზემოთ მოგვიხვდა. იმ მომენტში მეც სოფ. შეხვეტილიდან სკოლაში გაკვეთილები გამიცდა და მოულოდნელად სახლში მოვედი, ისე, რომ ქეთოსთან გაბროს საუბარს მოვუსწარი. გაბრო გაფითრდა, ფერი ეცვალა ქეთომ შემომხედა და სიცილი აუტყდა; გაბროს უთხრა ნუ გეშინიანო. ისიც ეთქვა ქეთოსათვის, რომ გითხრა ეს საიდუმლოება

ევგენი მომკლავს და ფოთლებში დამმარხავს-ო. ამიტომ იყო, რომ შიშით ფერი ეცვალა.

ეს ყველაფერი გიორგისათვის უამბიან ქეთოს თან უთხოვია ევგენის უბატონოდ ხმა არ გასცეო. მართლაც გიორგის ჩემთვის არაფერი აუგად არ უთქვამს, მხოლოდ ძალიან გაჰკვირვებია ეს ამბავი როგორ მოახერხა-ო. გავიდა ხანი, ერთხელაც დედაჩემმა მე და გაბროს გვითხრა შვილებო ხარებს შეგიბამთ ბოლოთრიაში (ჩვენებურად ორთვალა ურემია) წადით ბალისხევის ზემოთ ტყეში წვრილი შეშები რასაც კი მოერევით ბოლოთრიაზე დააყარეთ და მოიტანეთ-ო. ჩვენც წავედით. ბალისხევში რომ მივედით ორი გზა იყრება. ერთი გზა ე. წ. ნაკაფისკენ მიდის მეორე ჩირდილისაკენ. ჩვენც ამ მიმართულებით მივდივართ. ბალისხევიდან საკმაოდ დიდი აღმართით მიუყვება გზა. აქეთ-იქეთიდან დიდი თხრილია ასე, რომ ხარები და ბოლოთრია სიგანეში ძლივს ეტევა. სწორედ ამ ვიწრო გზაში მოვიმწყვდიე გაბრო ისე, რომ წინ ვერ გამექცევა ხარები და ბოლოთრია უშლის. აქეთ-იქეთიდან დიდი ფლატეებია ვერ გადახტება, ხოლო უკან ვერ გამომექცევა მაშინ უთხარი რატომ დამაბეზღე-მეთქი, ერთი მაშინ ეცვალა ფერი იმის შიშით რომ ნამდვილად მოვკლავდი და ფოთლებში დავმარხავდი. დაიწყო ტირილი და თან ჩემს გვერდით გზას ათვალიერებს როგორმე რომ დამისხლტეს მართლაც დამისხლტა და დაეშვა ამ გზაზე დაწევით ვერ დავეწევი ის სწრაფი იყო ქვემოთ რომ ჩავიდა მომაძახა წადი და შენ დაუდე შეშაო. მე ვეხვეწე ბიჭო განა მართლა მოგკლავდი ნუ გეშინია მოდი მომეხმარე-მეთქი, მაგრამ შენც არ მომიკვდე, წამოვიდა სახლში. დედაჩემს უკითხავს ევგენის თავი რატომ დაანებეო მასაც უთქვამს ევგენი მკლავდა და იმიტომ გამოვიქეციო. დედაჩემსაც კარგად მოუჟეჟია. მე რაის ვაი-ვაგლახით მოვაგროვე შეშა დაუდე ბოლოთრიაზე თითქმის სულ გავავსე ჩაუბი ტორმუზი და ასე უვნებლად ჩამოვედი ბალის-ხევში აქ დედაჩემიც მოვიდა მოსაშველებლად. მითხრა ერთი-ორი სილა შენთვის უნდა ამეწნა და რადგან ბევრი შეშა მარტოკას დაგიდვია ბოლოთრიაზე გაპატიე-ო.

ასე დამთავრდა ჩვენი ე. ი. მე და გაბროს ნამდვილი ამბავი.

ხშირად ვჩხუბობდით ჩხუბით მე ვერეოდი ჭიდაობით ის მერეოდა ძლიერი იყო რომ წამაქცევდა მე გაბრაზებული ვჟეჟავდი ხოლმე.



დედაჩემის ძმამ ვანო წიკლაურმა თავისი
ლექსი მიუძღვნა თავის დას

ხელში ავიღებ კალამსა,
არ მეზარება წერაო
რო ვადღეგრძელო მანგლისში
ის ბედნიერი დედაო,
ხუთი ვაჟკაცი გაზარდა,
მადლია იმათ ცქერაო,
ხუთივე ომში გაგზავნა,
ეხლა სახლში ყავ ყველაო,
მათი გმირობის ამბავი
ვერ დაამარცხა მტერმაო,
მათ მშობლებმა იცოცხლოს
დიდხანს უყუროს მზემაო,
ორასი წელი შეასრულოს
მისმა უკვდავმა დღემაო.
მისი ევგენის გმირობა
მსოფლიომ დაიჯერაო.
შენ, არტემიძე ანაო,
ღმერთი შენ გწყალობს თანაო.
ხუთი ვაჟკაცი გაზარდა,
ხუთივეს უთხარ ნანაო.
შენი ამბავი შვილებზე
ეხლა ნამდვილად კმარაო.
რომელ შვილებს ეყოლება
მშობელი შენისთანაო,
სადღეგრძელები ქვეყნისთვი
შენი სახელი, გვარია,
საიქიოში გიცხონდეს,
თუ ვინმე ყვანდეს მკვდარია.

## დედას

როს არას ნაცვლად ამბობდი „ალას“
როცა შენს ხმაში აპრილი ჟღერდა
ხსოვნაში ტკბილად ჩარჩენილ ნანას
ვინ გიმღეროდა? მშობელი დედა,
ეზოში როცა იტკენდი რამეს
ვინ გაჩნდებოდა იმ წუთში შენთან?
შენი გულისთვის უძილო ღამეს
ვინ ათენებდა? მშობელი დედა
ამ ქვეყანაზე შენი სიკარგე
ვის უხარის ყველაზე მეტად?
ყველაზე მეტად თუ კი ივარგებ,
ვინ იამაყებს? მშობელი დედა.

მუხრან მაჭავარიანი

აქვე მინდა ამ მოგონებით უკვდავვჰყო ჩემი დედის ძმებისა მათი წასული შვილების თუ შვილიშვილისადმი სხოვნა, რომელთა ხელშემწყობით და დიდზე დიდი დახმარებით მამით დაობლებულმა შევძელით ცხოვრების ფერხულში ჩავბმულიყავით და გადაგველახა ყოველგვარი ეკლიანი გზა. ღმერთმა ნათელში ამყოფოს მათი უკვდავი სულები.

დიდება და დღეგრძელობა მათ დანატოვარ მთლიან მოდგმას. ამინ.

დედაჩემის ნათქვამი სოფიასადმი რჩევა-დარიგების ირგვლივ მართალი გამოდგა. მისი ერთადერი შვილი გაბრო სულ უგზო-უკვლოდ დაიკარგა ომში. დედაჩემის პროგნოზები მართლაც გამართლდა ე.ი. იანვრის ყინვაში გარეთ, რომ გამოდიოდა და აძაგძაგებდა სპეციალურად იმ გაგებით, რომ ჩვენთვის რამე ეშველა ისიც გამართლდა.

მე კადრში წაველი და პირველი დღიდანვე ჩავები ბრძოლაში. ტყვედ ჩავარდნის გამო უგზო-უკლოდ დავიკარგე და ომის დამთავრებისასაც არ გამოვჩნდი ჩემი ოთხი ძმა — ორი ინვალიდი — დაბრუნდა. დედაჩემმა საჯაროდ განაცხადა: მე ხუთი შვილი გავგზავნე ომში, ხუთიდან ოთხი ჩამომივიდა და ერთი, რომელიც ომამდე წავიდა და აღარაფერი ვიცი, ჩემი ევგენაის ამბავი



სამშობლოსათვის შემიწირავსო. მე ხომ დადებულ ღმერთთან პური არ მიჭამია, რომ ხუთივენიდან ხუთივე ჩამოსულიყოო. ზოგმა ერთაი შვილი გაზარდა, წავიდა ომში და ისიც არ ჩამოუვიდაო და ა.შ. დედაჩემს ვეხუმრებოდი: — დედი, მე არ ვეწირებოდი სამშობლოს, რატომ გამიმეტე მეთქი. მეუბნებოდა: შვილო, მართლა კი არ გაგწირე, კი არ მემეტებოდი, მაგრამ დედისერთა მშობლების გულის მოსაგებად ვთქვიო და თუ დაიჯერებ, ასე იყოო. შენ მართალი იყავი, დედაჩემო. კეთილმა დედაჩემმა ას ხუთ წლამდე იცოცხლა.

პატივცემულო მკითხველო, ძალიან მინდა ერთი მეტად საყურადღებო მაგალითი აღვნიშნო: ას წელს მიღწეულმა მოხუცმა ქალმა, დედაჩემმა, გადაწყვიტა ძალიან მკაცრად: აღარ მიეღო საჭმელი და არ დაელია წყალი. ის ჩემი უფროსი ძმის ოჯახში იმყოფებოდა გიორგის ოჯახში. ერთ დღეს გიორგიმ მანგლისის ფოსტიდან დამირეკა ტელეფონით თბილისში, რომ დედაჩემი ცუდად არის და შენ გკითხულობს, ნახვა მინდაო. მეორე დღეს ჩემმა მეუღლემ ვარია დამაკვლევინა, იგი მოხარშა და თავისი წვენით წამოუღო მანგლისში დედაჩემს. იმხანად საკუთარი მანქანა „მოსკვიჩი“ მყავდა და ჩავედით დ. მანგლისში.

დედას მივესალმეთ. დედა, რაშია საქმე, რატომ დამიბარე ასე სასწრაფოდ-მეთქი. შვილო, მითხრა მან, მე მალე წავალ ამქვეყნიდა და მინდა ცოტა რამ დაგიბაროთ შვილებსო.

და დაიწყო დედაჩემმა: შვილებო, ობლობაში დაგზარდეთ დიდზე დიდი გაჭირვებით. თქვენი კარგი ძმობა განთქმული იყო ჩვენს მხარეს, ახლა აბა თქვენ იცით და თქვენმა ძმობამო. რაიმე საკითხზე მსჯელობა თუ მოგინდებათ. თქვენი ცხოვრების გარშემო ამ თქვენს ძმათა საუბარზე თქვენი მეუღლეები არ დაუშვათო, თორემ ისინი თავთავის ჭკვაზე წაგიყვანენ და თქვენ, ძმებს ჩხუბი მოგივათო. ასეთი იყო ეს დიდებული და განათლებული დედაჩემი ანა ბერის ასული წიკლაური არტემიძისა.

მარადიული ხსოვნა ასეთ დიდებულ ადამიანს და ჩემს განსვენებულ დედას!

აქვე მინდა კვლავ დედაჩემის ამბებს დავბრუნდე და თამამად აღვნიშნო ის ამბავი, რომ დედაჩემმა შემწირა სამშობლოს და ომის შემდეგ აღარ გამოვჩნდი. იმ ხანად მანგლისელი გიორგი პაპუნაშვილი მეგობრობდა ჩემს ძმებს, კერძოდ გაბროს და ისინი თითქმის სულ ერთად იყვნენ, ამიტომ ერთხელაც დედაჩემმა გოგის უთხრა. შვილო, გოგი. ჩემი ევგენი აღარ გამოჩნდა, რომელიც სულ პირველი წავიდა

და იმის ადგილზე შენ იქნებიო. მართლაც, განუყრელი ძმებივით იყვნენ. გავიდა დრო და მეც დავბრუნდი სამშობლოში და საკმაოდ მაღალი ავტორიტეტით. ეს ამბავი, რომ გავიგე გამეხარდა დედაჩემისაგან გოგი პაპუნაშვილის შვილად აღიარების ამბავი, და მის შემდეგ სათანადო ფიცით ვეწევით ძმობის უღელს.

პატივცემულო მკითხველო!

მირცხულავას ცეკას მდივნობის დროს მისივე დავალებით მიმიყვანეს მასთან, ჯერ გამომკითხა შინაური მდგომარეობა და შემდეგ კი მითხრა მე მივიღე ლ. ბერიას წერილი და თხოულობს სიას ვინც ტექსელის აჯანყებაში ღებულობდა მონაწილეობას მათ დასაჯილდოებლად. დამავალა: შეკრიბე შენი აქტივი და ჩამოწერეთ თუ ვინ როგორ იბრძოდა-ო! მეც ასე მოვიქეცი შევკრიბე აქტივი და შევადგინეთ აღნიშნული სიები.

მირცხულავამ არც ის დამალა და მითხრა „ლოლაძე და შენ უმაღლეს ჯილდოზე ხართ ბერიასაგან წარდგენილი-ო. /ალბათ აღნიშნული წერილი თუ დადგენილება დღეს ცეკას არქივში ინახება/ მინდა განვმარტო, რომ ამ მოთხოვნამდე მე ადრე ლ. ბერიას გავუგზავნე ვრცელი განცხადება და ვთხოვდი აღნიშნული ბატალიონის საქმიანობის ძირფესვიანად შესწავლას. ბერია, რომ მოსპეს შემდეგ მალენკოვს და ვოროშილოვს ვწერდი ანალოგიურ განცხადებებს, მაგრამ პასუხს ვერ ვღებულობდი. ბერიას კი არ დასცალდა ჩვენი დაჯილოვება. /აღნიშნული განცხადებების ასლები და შედგენილი სიები დღესაც ინახება ჩემს საოჯახო მუზეუმის არქივში დაბა მანგლისში/.

მე დიდად უნდა ვუმადლოდე ქალბატონ ვიქტორია სირაძეს და ბატონ დევი სტურუას, რომ ზემოთ აღნისნული განუხორციელებელი უმაღლესი ჯილდო შემიცვალეს რესპუბლიკური მნიშვნელობის პერსონალური პენსიით წლოვანების გარეშე არ ვიყავი ჯერ საპენსიო. და გულახდილადაც მითხრეს ეს გერჩივნოს შენ უმაღლეს ჯილდოს-ო. მართალნიც იყვნენ ღმერთმა დიდხანს აცოცხლოს ისინი.

მე დღესაც მიკვირს რომ აღნიშნულმა ორგანომ არ ჩამომართვა საბურთალოს სამხედრო კომისარ პოლკოდნიკ ქართარაძისნაირად. მაგრამ სამაგიეროდ დღევანდელმა დემოკრატიულმა წყობამ რაც კ.გ.ბ.-მ დამაკლო მან მოიყვანა სისრულეში აღარ მეძლევა პერსონალური პენსია.





Patriarch Ilya II aait een van de schapen die hij cadeau kreeg van fokker Tjepkema (zittend rechts). De kerkvorst was zeer geïnteresseerd in de mogelijkheden van de schapenfokkerij voor Georgië.
Foto Edo Kooiman

# Georgische kerkvorst krijgt twee Texelse schapen mee naar huis

Van onze verslaggever
MARTEN VISSER

TEXEL – De moderne tijd heeft zijn intrede gedaan. Ook bij de Georgische orthodoxe kerk. De mobiele telefoon van Ilya II, de patriarch van de kerk, rinkelt herhaaldelijk tijdens het bezoek van de kerkvorst maandagmorgen aan het Luchtvaartmuseum op Texel. De patriarch is in het museum om er de uitgebreide expositie te bezichtigen over de opstand der Georgiërs tijdens de nadagen van de Tweede Wereldoorlog op Texel.

Ilya II laat het beantwoorden van de telefoontjes over aan een van zijn meegereisde assistenten, maar neemt volgens Jan van 't Slot zelf het mobiele praatijzer ook regelmatig ter hand. Want president Sjevarnadze van Georgië wil ook nog wel eens bellen, weet Van 't Slot.

„Eerder brachten we een bezoek aan ECN in Petten. De patriarch was zeer onder de indruk van een presentatie van zonnepanelen en wilde een proefopstelling daarvan bij zijn patriarchaat in Tbilisi. Toen we later in een andere kamer koffie zaten te drinken ging zijn telefoontje. Het was president Sjevarnadze van Georgië. Die bleek ook zeer geïnteresseerd tijdens het bezoek van Ilya aan Nederland."

Volgens Van 't Slot gaan Ilya en de president van Georgië zeer nauw met elkaar om. „Sjevarnadze is de baas over de wereldse zaken, de patriarch gaat over het geestelijk leven. Als hij zegt dat er op dit gebied iets moet gebeuren dan doet Sjevarnadze dat volgens mij, het is twee handen op één buik met die twee", aldus Van 't Slot.

## Half jaar

De Noord-Hollander kwam enige tijd geleden via zijn werk bij de World Tourist Organisation in Georgië in contact met de patriarch. „Toen besloot ik dat ik moest proberen hem naar Nederland en vooral naar Texel te halen." Volgens Van 't Slot was de zaak binnen een half jaar geregeld. „Het is pas het tweede buitenlandse bezoek van de patriarch, normaal duurt het een jaar om dit soort zaken voor te bereiden, ook vanwege allerlei protocollen en zo. Nu was het binnen een half jaar geregeld." Het zal ongetwijfeld te maken hebben met de 'naam' die Texel nog steeds heeft in Georgië, vooral vanwege de opstand van de Georgische soldaten die aan het einde van de Tweede Wereldoorlog, terwijl de rest van Nederland al was bevrijd, op Texel nog zoveel levens vergde.

Texel is in Georgië bekender dan Amsterdam. Dit bezoek van de patriarch is echt uniek, we beschouwen het een beetje als een staatsbezoek." Ilya II wordt tijdens zijn bezoek vergezeld door aartsbisschop Abraham, een priester en de decaan van een theologische hogeschool. Ook vier leden van het koor van de Sioni-kerk uit Tbilisi zijn aanwezig. Zij zullen vanavond optreden tijdens de herdenkingsbijeenkomst rondom de dodenherdenking in de Nederlands Hervormde kerk van Den Burg.

## Vermoeid

De 66-jarige Georgische kerkvorst bekijkt de expositie over de opstand in het Luchtvaartmuseum vluchtig. Maria de Graaf, van het Texel-Georgië Contact, geeft in het Engels tekst en uitleg. De patriarch oogt een beetje vermoeid. Niet verwonderlijk, want hij heeft er sinds vorige week woensdag al een druk programma opzitten dat hem in Groningen, Friesland en Noord-Holland bracht. Na een gesprek met het Texelse gemeentebestuur krijgt Ilya maandagmiddag op schapenboerderij De Noordkroon van schapenfokker Koos Tjepkema nog een ram en een ooi aangeboden namens het Texels Schapenstamboek en de landbouwtentoonstelling uit Opmeer.

„Het is de bedoeling om daarmee enerzijds de schapenteelt in Georgië te verbeteren, anderzijds wordt het schapenras in dat land verbeterd door deze twee Texelaars", aldus Van 't Slot. Hoewel het Texelse ras ook elders wordt gefokt werden deze ram en ooi echt op het eiland geboren. „Voor transport naar Georgië werd die eis gesteld. Schapen op Texel zijn vrij van bepaalde ziekten die aan de vaste wal wel voorkomen."

Op verzoek van de patriarch is er tijdens zijn bezoek aan Texel ruim aandacht voor de kleinschalige landbouw, vooral over het Texels schaap en de bijproducten wil Ilya tijdens een rondleiding over de Noordkroon alles weten.

## De Levensboom

De kerkvorst is vandaag nog op het eiland. Hij woont een herdenkingsbijeenkomst bij op de Russische begraafplaats net buiten Den Burg. De patriarch en zijn gevolg zijn 's avonds ook aanwezig bij de algemene herdenking in Den Burg, die om zeven uur begint in de hervormde kerk van Den Burg.

Vanaf half acht gaat het gezelschap in stille tocht naar de algemene begraafplaats aan de Kogerstraat, waar onder meer kransen worden gelegd bij de verschillende monumenten waaronder De Levensboom, het kunstwerk dat door Georgië aan Nederland werd geschon-

*საქართველოს კათალიკოს-პატრიარქი, უწმინდესი და უნეტარესი ილია მეორე ძმათა სასაფლაოზე ტექსელზე*



იგივე ძმათა სასაფლაო ტექსელზე



კათალიკოს-პატრიარქის თანმხლები პირნი



საქართველოში სტუმრად პოლანდიელი მეგობრები და მათი სიმღერის ანსამბლი



ტექსელი აჯანყების მონაწილეთა ერთ-ერთი ჯგუფი



იაპ კაიზერი, ევგენი არტემიძე.
1982 წელს ტექსელზე შეხვედრის დროს



გოგი რეხვიაშვილი



აკაკი მაჩაიძე

(ინგლისში გაგზავნილი დელეგაცია)



შალვა ნოზაძე



არკადი კილაძე



სიმონ გოგოლაძე



იროდი ჯანაშია



ილო ბეგიაშვილი



ევ. არტემიძე, ი. სურმავა, ვ. კუხალაშვილი
პარიზიდან მ. კედიას წერილით ჰოლანდიაში

# წერილი ჰოლანდიიდან

ძვირფასო ამხანაგებო!

უწინარეს ყოვლისა ბოდიში უნდა მოვიხადო იმისათვის, რომ ასე დიდხანს ვერ გიპასუხეთ თქვენს წერილზე. დიდი მოუცლელობის გამო იძულებული გავხდი დავკმაყოფილებულიყავ მხოლოდ იმით, რომ გამომეგზავნა ხედიანი ღია ბარათი და შემეტყობინებინა წერილისა და დეპეშის მიღება ქალთა საერთაშორისო დღის გამო.

ჩვენ ძალიან გაგვიხარდა, როცა თქვენგან მივიღეთ ასეთი ვრცელი წერილი და გავიგეთ, რომ ყველა დაბრუნებულმა ამხანაგმა თავისი ადგილი ჰპოვა საბჭოთა საზოგადოებაში და ახლა ისინი სწავლობენ ან იღებენ სპეციალობას თავიანთი პორფესიის მიხედვით, მონაწილეობენ საბჭოთა სამშობლოს განმტკიცებაში მშვიდობისა და პროგრესის გულისთვის.

ჩვენ უკვე გავიგეთ, რომ მ. ი. ქოჩიაშვილს დაუწერია წიგნი აჯანყებაზე, რომელიც 1945 წლის აპრილში მოხდა ტექსელზე გერმანელი დამპყრობლების წინააღმდეგ. მაგრამ ამ წიგნის შინაარსი ჩვენ არ ვიცით. ხომ არ შეიძლება გამოგვიგზავნოთ ამ წიგნის რუსული თარგმანი?

ჩვენ აგრეთვე გაზეთებში წავიკითხეთ, რომ არის ტექსელზე მომხდარი ამბების შესახებ ფილმის გადაღების გეგმა. იქნება შესაძლებელი გახდეს გადაღების განხორციელება ჰოლანდიაში!

მოსკოვის რადიოს გადაცემები ტექსელზე მომხდარი აჯანყების წლისთავის გამო კარგად ისმოდა ჰოლანდიაში. გაზეთ „ტექსელსე კურანტის“ რედაქციამ ეს გადაცემები ფირზე ჩაწერა და გამოაქვეყნა. ასე რომ კუნძულ ტექსელის მცხოვრებლებმა იციან, რომ ამ გმირული ბრძოლის მოგონება ცოცხლობს საბჭოთა კავშირში.

თქვენ მეკითხებით ჩემს პირად მოგონებებზე იმ დროის შესახებ, მაგრამ ამას არავითარი მნიშვნელობა არა აქვს. გარდა ამისა, თქვენთვის ყველაფერი ცნობილია.

ვფიქრობ, რომ უფრო მნიშვნელოვანი იქნება გაცნობოთ იმ პირობების შესახებ, რომლებშიც იმ დროს წარმოებდა ბრძოლა ტექსელზე გერმანელი დამპყრობლების წინააღმდეგ.

ეს პირობები ცნობილი გახდა ომის დამთავრებისთანავე. 1950 წელს ჰოლანდიაში გამოვიდა „თეთრი წიგნი“, რომელიც შეადგინა არალეგალური ბრძოლის საკითხებზე მომუშავე გაფართოებულმა



საკონსულტაციო კომისიამ. ამ წიგნში გამოქვეყნებულ დოკუმენტებში განხილულია შეხედულებათა ის წინააღმდეგობანი, რაც ჰქონდა არალეგალური მოქმედების უზრუნველყოფის საბჭოს, რომელშიც წინააღმდეგობის ყველა ჯგუფის წარმომადგენლები შედიოდნენ, ლონდონში მყოფი ჰოლანდიის მთავრობის ნდობით აღჭურვილ წარმომადგენელთა კოლეგიასთან, რომლის თავმჯდომარე იყო ახლანდელი პრემიერ-მინისტრი ვ. დრეისი.

ამ პუბლიკაციებიდან ჩანს, რომ 1945 წლის აპრილის დამდეგს ცნობილი გახდა, რომ ჰოლანდიის მთავრობის ნდობით აღჭურვილ წარმომადგენელთა კოლეგიის დასტურით უკვე ხანგრძლივი დროის განმავლობაში გერმანელ დამპყრობლებთან წარმოებდა საიდუმლო მოლაპარაკება გერმანელებთან სეპარატული ხელშეკრულების დადების შესახებ.

ამაში ინიციატივა ეკუთვნოდათ გერმანელებს, რომლებსაც სურდათ მიეღწიათ კომპრომისისათვის, რათა არ დაეშვათ ჰოლანდიის გადაქცევა საომარი მოქმედების რაიონად, შეეწყვიტათ არალეგალურ მებრძოლთა წინააღმდეგობა და ამით ხელფეხი გაეხსნათ გერმანიის ჯარებისათვის, საშუალება მიეცათ მათთვის ეწარმოებინათ ბრძოლა საბჭოთა არმიებთან, რომლებიც წინ მიიწევდნენ.

იმ დროს საბჭოთა არმიები სწრაფად მიიწევდნენ წინ, ამიტომ მოკავშირეები უნდა აჩქარებულიყვნენ, რომ ტერიტორია საბჭოთა არმიებს არ დაეკავებინათ.

იმ დროს ჩვენი ქვეყნის დასავლეთ პროვინციებში შიმშილი და სიცივე მძვინვარებდა. მოსახლეობას არ გააჩნდა არც სათბობი, არც ელექტროენერგია. ბევრი კვდებოდა შიმშილისა და სიცივისაგან. მოსახლეობა მოუთმენლად მოელოდა მოკავშირეთა შეტევას, რათა განედევნათ გერმანელი დამპყრობლები, რომლებიც სამხედრო თვალსაზრისით სუსტი იყვნენ ჩვენს ქვეყანაში (დასავლეთის ფრონტზე იმყოფებოდა მხოლოდ 75 დივიზია, აღმოსავლეთის ფრონტზე კი 204).

მოკავშირეთა ჯარები იმყოფებოდნენ ველიუვში (ცენტრალური ჰოლანდია), მაგრამ შეტევა არ განხორციელდა.

რა იყო ამის მიზეზები?

ნაცისტ დამპყრობლებთან მორიგებისას ნდობით აღჭურვილმა წარმომადგენლებმა ხელი აიღეს „უსიტყვო უკანდახევის“ პრინციპზე

და ნაცისტებთან დადეს კომპრომისი, რომლის შესაბამისად არ უნდა მომხდარიყო არავითარი შეტევა, ხოლო არალეგალური ბრძოლა, – საბოტაჟი და წინააღმდეგობა უნდა შეწყვეტილიყო. ამის სანაცვლოდ გერმანელი დამპყრობლები პირობას იძლეოდნენ, რომ აღარ განახორციელებდნენ რეპრესიებს და მხოლოდ განსაკუთრებულ შემთხვევებში მოსპობდნენ „არალეგალური ბრძოლის პირდაპირ დამნაშავეებს" (კომუნისტებს).

შეიარაღებული წინააღმდეგობა და საბოტაჟი შეწყდა. მაგრამ გერმანელმა ნაცისტებმა არ შეასრულეს თავიანთი დაპირება და ჰოლანდიაში ყოფნის უკანასკნელ დღემდე ხვრეტდნენ მძევლებს, უდანაშაულო მოქალაქეებს და წინააღმდეგობის მოძრაობის მონაწილეებს, ისეთებს, როგორიც იყო ჰანი სპაფტი, რომელიც დახვრიტეს უკანასკნელ დღეებში ჰოლანდიის განთავისუფლების წინ.

ამასთან დაკავშირებით დიდი აღშფოთება და აზრთა სხვადასხვაობა წარმოიშვა არალეგალური ჯგუფების მონაწილეთა შორის. საპროტესტო დეპეშები გაეგზავნათ მთავრობას ლონდონში, ეიზენჰაუერს და ნდობით აღჭურვილ წარმომადგენელთა კოლეგიას. ამის შედეგად არალეგალური მოძრაობის მონაწილეებმა მიიღეს ბრძანება შეეწყვიტათ წინააღმდეგობა, მაშინ როცა გერმანელი ნაცისტები უკანასკნელ დღემდე განაგრძობდნენ ხვრეტას, საწარმოების, მოწყობილობის მოსპობას და ჰოლანდიაში ზღვიდან წყლის შეშვებას.

რატომ ხდებოდა ეს ასე?

ამერიკელებს აშინებდათ წითელი არმიის სწრაფი შეტევა და ჰოლანდია დატოვეს უყურადღებოდ, ვინაიდან უფრო მნიშვნელოვნად მიაჩნდათ თავიანთი ძალების თავმოყრა სამხრეთ გერმანიის, ავსტრიისა და ჩეხოსლოვაკიის რაც შეიძლება მეტი ტერიტორიის ოკუპაციისათვის.

ამას მოწმობს აგრეთვე ლონდონში ჰოლანდიის მთავრობის პრემიერ-მინისტრის გერბრანდისათვის ბედელ სმიტის მიერ გაგზავნილი პასუხი, რომელშიც, კერძოდ, მითითებული იყო იმაზე, რომ არავითარი ლაპარაკი არ შეიძლებოდა ჰოლანდიის დასავლეთი რაიონების შეიარაღებული ბრძოლის გზით განთავისუფლებაზე.

ამის ფარული მიზეზი იყო ის, რომ ამერიკაში, ინგლისში, აგრეთვე ჰოლანდიაშიც იყვნენ წრეები, რომლებსაც ასევე არ სურდათ გერმანიის ჯარების დაბანდება ჰოლანდიაში, ვინაიდან მათაც იმედი ჰქონდათ, რომ გერმანიასთან ერთად გამოვიდოდნენ საბჭოთა კავშირის წინააღმდეგ.



როგორც ნაცისტი გენერლის ფონ დესელრინგის მიერ ომის შემდეგ გამოქვეყნებული მემუარებიდან ჩანს, ასეთი აზრი არსებობდა გერმანიის გენერალთა წრეებშიც.

ამიტომაც 1944 წლის სექტემბრის შემდეგ, ე. ი. ეგრეთწოდებული „საშინელი სამშაბათის" შემდეგ, როცა მოკავშირეებმა დაიწყეს შეტევა, ხოლო გერმანელები გაიქცნენ იმ იმედით, რომ მოგვიანებით, შეტევის შეწყვეტისთანავე უკან დაბრუნდებოდნენ, დეკრეტირებულ იქნა გერმანელების წინააღმდეგ ყოველგვარი საომარი მოქმედებისა და ყოველგვარი წინააღმდეგობის შეწყვეტა.

აი, ამიტომ ტექსელზე მომხდარმა აჯანყებამ ვერ მიიღო ვერავითარი ოფიციალური დახმარება, მიუხედავად იმ ფაქტისა, რომ ტექსელელი აჯანყებულებისაგან ლონდონში ჩავიდნენ წარმომადგენლები, რომლებიც ითხოვდნენ დახმარებას, მიუხედავად იმისა, რომ წინააღმდეგობის მოძრაობის საბჭომ კომუნისტების დაჟინებითი მოთხოვნით მრავალჯერ გაგზავნა დეპეშები დახმარების თხოვნით.

მოკავშირეებმა ბედის ანაბრად მიატოვეს აჯანყება ტექსელზე და დასავლეთი პროვინციების მოსახლეობა, რომელიც შიმშილით იხოცებოდა.

ყოველივე ეს ხდებოდა ფარულად, ისე რომ ჩვენს ხალხს არ სცოდნოდა.

გერმანელი ფაშისტებისადმი წინააღმდეგობა უწინარეს ყოვლისა სტიქიური წინააღმდეგობა იყო.

მოქალაქე, რომელიც მალავდა არალეგალურ მებრძოლებს ან ებრაელებს, ამით უკვე ეწეოდა წინააღმდეგობას. სამხედრო მოსამსახურეები ან მუშები, რომლებიც არ ცხადდებოდნენ გერმანელებთან, წინააღმდეგობას ეწეოდნენ. გლეხი, რომელიც გაურბოდა რძის ჩაბარებას, ასევე წინააღმდეგობას ეწეოდა.

მაგრამ ეროვნულ წინააღმდეგობაში კომუნისტური პარტია თავისი გაზეთით „დე ვაარჰეიდით" ერთადერთი თანმიმდევრული, როგანიზებული ხელმძღვენელი ძალა იყო. ამასთან კომუნისტები ხელმძღვანელობდნენ პროლეტარული ინტერნაციონალიზმისა და სოლიდარობის პრინციპებით.

ეს არის აგრეთვე ჰოლანდიაში საბჭოთა მოქალაქეებთან იმ თანამშრომლობის საფუძველი და მიზეზი, რომელიც წარმოიშვა საერთო მტერთან – გერმანულ ფაშიზმთან ბრძოლის მიზნით. ამ თანამშრომლობისას გამოდიოდა ქართველ ჯარისკაცთა გაზეთი ინფორმაციის გასავრცელებლად და იმ მიზნით, რომ საბჭოთა

მოქალაქეები აღფრთოვანებულიყვნენ დამპყრობთა წინააღმდეგ საბრძოლველად.

ამ სულისკვეთებით კომუნისტებმა – წინააღმდეგობის მოძრაობის წევრებმა ჩრდილოეთ ჰოლანდიაში მუშებთან ერთად, რომლებიც მათ სიმპათიით უყურებდნენ, სინამდვილეში მხარი დაუჭირეს აჯანყებას მისი წარმოშობის მომენტში, ანგრევდნენ რა რკინიგზას, რათა ხელი შეეშალათ კუნძულზე გერმანიის ჯარებისა და იარაღის ტრანსპორტირებისათვის. კუნძულ ტექსელზე აშკარა ბრძოლა, რომელიც იმ მომენტში გაჩაღდა, როცა სურდათ კუნძულიდან გაეყვანათ ქართველები, რათა გამოეყენებინათ ისინი ნაცისტების ინტერესებისათვის, გაბედულ ხასიათს ატარებდა და მას მხარი დაუჭირა ტექსელის მოსახლეობის დიდმა ჯგუფმა. მოსახლეობიდან ბევრი აქტიურ მონაწილეობას იღებდა ბრძოლაში და დაიღუპა.

იმ ადამიანებს, რომლებიც ამ ბრძოლაში დაიღუპნენ ჩვენი ქვეყნის განთავისუფლების წინ, არასოდეს არ დაივიწყებს ჩვენი ხალხი. ყოველ წელიწადს 4 მაისს ტექსელზე გვირგვინებით ამკობენ დარუპულთა საფლავებს. დაღუპულთა ხსოვნა ჩვენს ქვეყანაში აღინიშნება 4 მაისს ყველგან, სადაც დახვრიტეს ან დაიღუპნენ ჩვენი ადამიანები.

ასევე ყოველ წელიწადს ვდღესასწაულობთ განთავისუფლების დღეს – 5 მაისს, თუმცა რეაქციამ მრავალგზის სცადა გაეუქმებინა ეს დღე, როგორც ანტიფაშისტური სულისკვეთების ზეიმის დღესასწაული და ამასთან ერთად წაეშალა მუხანათ დამპყრობლებთან ბრძოლაში წინააღმდეგობის მოძრაობის გამარჯვების მოგონება.

ამის გაკეთება მათ ვერ შეძლეს და ვერც ვერასოდეს შეძლებენ.

ადამიანთა მსხვერპლი უკანასკნელი მსოფლიო ომის დროს ჩვენს პატარა ქვეყანაში თითქმის იმდენივე იყო, რამდენიც ჰქონდა ამერიკას, სახელდობრ 250 ათასი. საშინელება, რაც განიცადა ჩვენმა ქვეყანამ, სადაც 100 წელზე მეტი ხნის განმავლობაში ომი არ ყოფილა, მსხვერპლი, რაც საბჭოთა და სხვა ხალხებმა გაიღეს, გვავალებს ვიყოთ ფხიზელნი ფაშისტური ურჩხულის წინააღმდეგ, რომელიც კვლავ ცდილობს თავი წამოჰყოს გერმანიაში.

ახლა ჩვენი მთავარი ამოცანაა ჩვენი შვილებისა და კაცობრიობის გულისთვის თავიდან ავიცილოთ ახალი ომი – ატომური ომი.

ამ მიზნით აღვადგენთ ჩვენს მეგობრულ კავშირს თქვენთან, ვისთანაც დაკავშირებული ვიყავით უდიდეს ბრძოლაში, რომელიც კი ოდესმე



ყოფილა ჩვენს ქვეყანაში. – სახალხო წინააღმდეგობაში გერმანიის ფაშიზმის წინააღმდეგ.

ძვირფასო ამხანაგებო! გიძღვნით ჩვენს საბრძოლო სალამს ყველა აქაური მეგობრისაგან, რომლებიც თქვენ გიცნობენ და გისურვებენ წარმატებას მუშაობასა და ბრძოლაში.

ანი ავერიკი
ამსტერდამი, ვან ბხეგსტრაატის ქუჩა, 60
1957 წლის 8 ივლისი.